**თარგმნა:**
გიორგი კამლაძე

**მთავარი რედაქტორი:**
ზურაბ მიქელაძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**
ზებურ ხოზრევანიძე

**კორექტორი:**
დავით გუნდაძე
დანიელ ბოლქვაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**
უშანგი ბოლქვაძე

**ISBN:** 978-9941-0-8876-6

**თარგმნილია:**
**Oktay Çetin**
**«İslam'dan Hayat Ölçüler»**

*წიგნი გამოცემულია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით*

**გამომცემლობა ერქამი: 2017 - წელი**

# ავტორისგან

უსაზღვრო ქება-დიდება უზენაესს, მშვიდობა და დალოცვა მის საყვარელ მუჰამმედ შუამავალს.

ისლამი არის რელიგია, რომელიც აწესრიგებს ჩვენი ცხოვრების სოციალურ მხარეს. უზენაესმა ადამიანებს ისლამი იმისთვის მოგვცა, რათა კაცობრიობა ძალადობისა და უსამართლობის წყვდიადიდან გამოეყვანა. ჩვენი წმინდა ყურანი არის წიგნი, რომელიც შეიცავს შეუდარებელ ღვთიურ კანონებს, ამ კანონებმა განკითხვის დღემდე ადამიანის ცხოვრების ყველა მხარე უნდა ასახოს. ეს არ არის წიგნი, რომელსაც იმ ადამიანებს უკითხავენ, რომლებიც თავიანთ უკანასკნელ გზაზე მიეშურებიან.

21-ე საუკუნის მიერ მოტანილი, „დაავადებები“ კაცობრიობაში მარტივად გავრცელდა. ამ სნეულებებმა განსაკუთრებით დიდი დარტყმა მიაყენა იმ სახელმწიფოებს, რომლებიც 70 წლის განმავლობაში ათეიზმის ტყვეობაში იმყოფებოდნენ. საჭიროა, სერიოზული დეტალური გამოკვლევები, რათა შევაჩეროთ დამანგრეველი ტენდენციები და მოვაშუშოთ ჭრილობები საზოგადოების სხეულზე.

მოცემული ნაშრომის მიზანია რამოდენიმე ასეთი „დაავადების“ აღმოფხვრა. ამ ნაშრომში ვეყრდნობით ოთხწლიანი დაკვირვების შედეგად მიღებულ გამოცდილებას, შევეცადეთ ახლოდან გვეჩვენებინა ის ცხოვრებისეული პრობლემა, რომელიც ოჯახურ





ცხოვრებიდან გამომდინარეობს, მაგალითად: ალკოჰოლის მოხმარება, აზარტულ თამაშები, მევახშეობა, არასამართლებრივ შემოსავლებთან დაკავშირებული საკითხები და სხვა.

ისლამის პასუხი ამ საკითხებს და მისი დამოკიდებულების მიზეზები. ამ ნაშრომის მიზანია, ერთმორწმუნე ძმებსა და დებს დავეხმაროთ ისლამის უკეთ გაცნობაში.

ამ წიგნის დაწერაში გაწეული მატერიალური და მორალური დახმარებისთვის, უსაზღვროდ მადლიერებას გამოვხატოთ თეოლოგიურ მეცნიერებათა დოქტორის, ომერ ჩელიქის მიმართ, ასევე მადლობას ვუხდით ყველას, რომლებმაც თავისი წვლილი შეიტანეს ამ ნაშრომში.





# ტანსაცმელი ისლამში

ქება-დიდება უზენაეს ალლაჰს, რომელმაც მუსლიმებად გაგვაჩინა და საშუალება მოგვცა მისი კანონების მიხედვით გვეცხოვრა. ისლამი არის რელიგია, რომლის მოწოდებაა საზოგადოებაში მშვიდობა და სიმშვიდე მოიტანოს, ჩანერგოს ადამიანებში შესანიშნავი მორალური თვისებები. ისლამის მიზანია, ამ ქვეყანასა და მარადიულ სამყაროში ადამიანს ბედნიერი ცხოვრების შესაძლებლობა მისცეს. უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანის აიათებით, ჩვენი ცხოვრების ყოველ ეტაპზე, ჭეშმარიტების გზაზე გვაყენებს, გვიცავს დამღუპველი და მანკიერი ცხოვრების წესისგან.

ჩვენი რელიგია ისლამი, რომელიც ადამიანის ცხოვრების ყველა სფეროს მოიცავს, გვასწავლის იმასაც, თუ როგორ უნდა იცვამდეს მუსლიმი ადამიანი. ამ საკითხში გზისმკვლევი არის ყურანის აიათები და ალლაჰის წმინდა შუამავლის ჰადისები.

ჩაცმა, საკუთარი სხეულის დაფარვა არის კულტურისა და ცივილიზაციის ნიშანი. ტანსაცმლის თავისებურებები, ფერიდან - ფასონამდე, სხვა არაფერია, თუ არა ადამიანის შინაგანი შემადგენლის-სულის გარეგანი ანარეკლი.

ალლაჰის მიერ ზეგარდმოვლენილი ყველა რელიგია ჭეშმარიტებაა და ყველა შუამავალს, ადამიდან— მუჰამმედამდე, რომლებსაც ჩვენამდე ღვთიური კანონები მოჰქონდათ, ტანსაცმლის საკითხის ჩათვლით, რომელიც ასევე ნორმირებული იყო, ადამიანის ცხოვრების ყველა სფეროს აშუქებდნენ.





მუსლიმი აკვირდება ამჟამად, 21-ე საუკუნეში, რომელიც მაღალი ტექნოლოგიების საუკუნედ და კოსმოსური ეპოქის გაგრძელებად მიიჩნევა, ტანსაცმლის მოდასა და კულტურაში არსებულ ტენდენციებს, უნდა დაისვას კითხვა: როგორი პოზიცია უნდა დავიკავოთ ჩვენ, როგორც მუსლიმებმა, არსებულ ტენდენციებთან მიმართებაში და როგორ არეგულირებს ისლამი იმ საკითხებს, რომლებიც მამაკაცისა და ქალის ტანსაცმელს ეხება?

ჩვენი რელიგია, რომელიც მთელ მსოფლიოში ელვისებურად ვრცელდება, არ ერევა საზოგადოებებისა და ხალხების კულტურაში, ჩვეულებებსა და ტრადიციებში, თუ რა თქმა უნდა ისინი არ ეწინააღმდეგება ისლამის პრინციპებს და არ არის აკრძალული. რაც შეეხება ტანსაცმელს, ისლამში, სხეულის ნაწილების გარდა, რომლებიც მკაფიოდ არის აღნიშნული, როგორც ავრათი (სხეულის ნაწილები, რომელთა ჩვენების უფლება უცხოთათვის მუსლიმ მამაკაცსა და ქალს არ აქვს) და რომელიც დაფარული უნდა იყოს, ტანსაცმელთან დაკავშირებული სხვა მოთხოვნები არ არის. სხვა სიტყვებით, მამაკაცსა და ქალს, ავრათის დაფარვისა და თხელი, გამჭვირვალე და შემოტმასნილ ტანსაცმელზე უარის თქმის პირობით, შეუძლიათ, ჩაიცვან თავიანთი კულტურის, ჩვეულებებისა და ტრადიციების შესაბამისად. ისლამის კანონებისადმი დაქვემდებარების საკითხში მამაკაცი და ქალი თანასწორი არიან. ანუ შარიათის კანონების წინაშე მამაკაცსა და ქალს თანასწორი პასუხისმგებლობა ეკისრებათ, ამიტომ სხეულის დაფარვის საკითხი ორივესთვის მნიშვნელოვანია.





ახლა, მოკლედ შევეხებით მამაკაცის ტანსაცმლის საკითხს და უფრო დაწვრილებით განვიხილავთ ქალის ტანსაცმლის თემას, ასევე იმას, თუ როგორი ტანსაცმელი არის წახალისებული შარიათით, რა ვალდებულებები ეკისრებათ ქალებს ამასთან დაკავშირებით და როგორია მოცემული ბრძანებულებების დაფარული აზრი.

## მამაკაცის ტანსაცმელი

როგორც უკვე ვახსენეთ, ისლამი არ განსაზღვრავს ტანსაცმლის, რაღაც ერთიან სტანდარტს და მხოლოდ ზოგიერთი მნიშვნელოვანი ნორმის დაცვას ავალდებულებს. მაგრამ მაინც არსებობს ზოგიერთი მნიშვნელოვანი მომენტი მამაკაცის ტანსაცმლის საკითხში და არც ერთმა მუსლიმმა ის არ უნდა უგულებელჰყოს.

იმისათვის, რომ ადამიანებს ცივილიზირებულად ცხოვრების საშუალება მიეცეს, ისლამი, ისევე როგორც სხვა ღვთიური რელიგიები, შიშველ მდგომარეობაში სიარულს კრძალავს. ეს აკრძალვა ვრცელდება როგორც ქალებზე, ასევე მამაკაცებზე, რომლებიც ისლამის კანონებს უნდა დაემორჩილონ. ისლამმა მამაკაცების ტანსაცმლის საკითხში მნიშვნელოვანი ნორმა დააწესა, რომელიც მდგომარეობს იმაში, რომ მამაკაცმა თავისი ავრათი სხვების წინაშე არ უნდა აჩვენოს. მამაკაცის ავრათი განისაზღვრება ჭიპიდან მუხლების ჩათვლით. ამიტომ ჩვენს ტანსაცმელში პირველ რიგში, ყურადღება უნდა მივაქციოთ ამ ნორმას. გარდა ამისა, ისლამმა მამაკაცებს აუკრძალა აბრეშუმის ტანსაცმლის ტარება, ოქროს სამკაულები





და ქალებზე დამსგავსება. ამის საუკეთესო მტკიცებულებაა ალლაჰის შუამავლის ჰადისი: *„დაწყევლილი იყოს ის მამაკაცი, რომელიც ქალებს ემსგავსება და ის ქალი, რომელიც მამაკაცებს ემსგავსება“ (ბუჰარი, ლიბასი 62; აბუ დაუდი, ლიბასი 28; თირმიზი, ადაბი 24; იბნი მაჯე, ნიქა 22).* ჰუზაიფას მიერ გადმოცემულ ჰადისში, მიმართავს მამაკაცებს, შუამავალი მუჰამმედი ﷺ ამბობს: *„არ ატაროთ აბრეშუმისა და ატლასის ტანსაცმელი“*

## ეთიკური ნორმები ქალის ტანსაცმელში - (თესეთთური)

უზენაესმა ალლაჰმა ქალის ტანსაცმელთან დაკავშირებით ზოგიერთი ნორმა დააწესა და ქალებს ამ ნორმების შესრულება დაავალდებულა. მომდევნო აიათი იმ ბრძანების უკეთ გაგებაში დაგვეხმარება, რომელიც ქალის ტანსაცმელს ეხება. ალლაჰი ბრძანებს:

***„ჰეი შუამავალო! უთხარი შენს ცოლებს, ქალიშვილებს და მორწმუნე კაცთა ცოლებს, რომ მოისხან საბურველი! ეს უფრო ახლოსაა, რომ უკეთ გამოსაცნობი იყვნენ და არ მიაყენონ შეურაცხყოფა. და ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!“*** *(აჰზაბი, 33/59)*

აიათიდან ნათელი ხდება, რომ უზენაესი ალლაჰი ქალების დაფარვას ბრძანებს. აიათი, თავდაპირველად, მიმართულია ალლაჰის შუამავლის ცოლებისა და ნათესავებისადმი, ხოლო შემდეგ დანარჩენი მუსლიმი ქალებისადმი. მუსლიმი ქალისთვის საფარველი თავისი პატივის, ღირსებისა და უმანკოების შენარჩუნების საუკეთესო საშუალებაა. ზუსტად ისევე, როგორც მეომარი თავისი ფარის საშუალებით თავს





იცავს მტრის ისრებისგან, ასევე მუსლიმ ქალი თავისი სხეულის დაფარვით, იცავს თავის ღირსებას და უმანკოებას არასასურველი მზერისა და ხელყოფისგან.

სხეულის დაფარვა ქალს არა მარტო ზნეობრიობის შენარჩუნებაში ეხმარება, არამედ ხელს უწყობს მთელი საზოგადოების დაცვას მორალური გარყვნილებისგან. აიათში ნათქვამია: „ასე მათ უკეთ გამოარჩევენ (სხვა ქალებისგან) და არ შეურაცხყოფენ“.

მეორე მხრივ ქალები, რომლებიც გამომწვევად იცვამენ, უდაოდ უფრო ხშირად და მეტად დაექვემდებარებიან თავდასხმებს, ვიდრე ისინი, რომლებიც უმანკოების დასაცავად თავიანთ სხეულს იფარავენ.

ისლამი ავალდებულებს ქალებს, დაიფარონ მთელი სხეული, ხელის მტევნების, ტერფებისა და სახის გამოკლებით. აიათში გამოხატული; „რომ მათ მჭიდროდ შემოიხვიონ თავიანთი საფარველი“ სწორედ იმას ნიშნავს, რომ ქალმა მთელი სხეული თავიდან ფეხებამდე უნდა დაიფაროს. დღევანდელი მუსლიმი ქალების ერთ-ერთი პრობლემაა ის, რომ ბევრი მათგანი თავდაუხურავი დადის ან თავის თმას მთლიანად არ მალავს. ზოგიერთი მათგანი, შესაძლოა მიიჩნევს, რომ შესაძლებელია თმა ისევე, როგორც სახე და ხელის მტევნები არ დამალო, მაგრამ ეს ღრმა უმეცრებაა, ვინაიდან თმის არდაფარვა აკრძალულია (ჰარამია) *(ბუჰარი, ეტლიმე 29; მუსლიმი ლიბასი 5)*

ტაბერი იბნ სირინასი გადმოგვცემს: „უბიდს ვკითხე აიათის „რომ მათ მჭიდროდ შემოიხვიონ თავიანთი საფარველი“ მნიშვნელობა, მან საფარველი აიღო და მთელი თავისი სხეული დაიფარა. შემდეგ ცხვირსახოცი აიღო და წარბებამდე თავი დაიხურა“. რო-





გორც აიათიდან ხდება ნათელი, მუსლიმ ქალს, რომელიც სქესობრივ სიმწიფეს მიაღწევს, არ შეუძლია თავისი სხეული უცხო მამაკაცებს უჩვენოს და ნახევრადგახდილმა იაროს. სხვა სიტყვებით, ბალიგამ (ბალიგა—გოგონა, რომელმაც სქესობრივ სიმწიფეს მიაღწია; ბალიგ—ყმაწვილი, რომელმაც სქესობრივ სიმწიფეს მიაღწია. სქესობრივი სიმწიფის დადგომა განისაზღვრება გოგონებში მენსტრუაციის დაწყებით, ბიჭებში კი—პოლუციით, რაც გოგონებში შეესაბამება 9-12 წლის ასაკს, ხოლო ბიჭებში 12-15 წლის ასაკს) საკუთარი სხეული შესაბამისად (როგორც ეს ალლაჰმა ბრძანა) უნდა დაიფაროს და ეს ხდება ისეთივე ფარძი (ფარძი—სიტყვასიტყვით „ვალდებულება, მოვალეობა“. ისლამის სამართალში, შარიათით დადგენილი მდგომარეობა. ბრძანების საფუძველი შეიძლება იყოს უდაო მტკიცებულება (მაგალითად, ისეთი როგორიცაა აიათი ან ჰადისი) და მტკიცებულების ფორმულირება არა ორაზროვანი, ანუ მკაფიოდ გამოხატული, რომელიც აზრთა სხვადასხვაობას არ იწვევს. როგორც დღეში ხუთჯერ ნამაზის ლოცვა, მარხვის დაცვა და თაყვანისცემის სხვა აუცილებელი სახეობები.

ქალს თავისი სხეულის გამოჩენა მხოლოდ მაჰრემის (მაჰრემი—მუსლიმურ ოჯახის სამართალში ადამიანი, რომელიც ქალთან ძალიან ახლო (სისხლით, რძით, ან ქორწინების საშუალებით) ნათესაურ კავშირშია და რომელთანაც ქალს ქორწინება არ შეუძლია) თანდასწრებით შეუძლია. სურაში „ნური“ უზენაესი ალლაჰი განმარტავს, თუ ვინ არის „მაჰრემი“.

აიათის თანახმად: ***„და უთხარი მორწმუნე ქალებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნა-***





***მუსი მათნი და არ გამოაჩინონ თავიანთი სამშვენისები, გარდა მოჩანს რაც მისგან; დაფარონ საბურველით გულმკერდი და არ დაანახონ თავიანთი სამშვენისები არავის, გარდა ქმრისა, მამისა, მამამთილისა, ვაჟიშვილებისა, ქმრის ვაჟიშვილებისა, ძმებისა და ძმათა და დათა ძმებისა! "*** *(ნური 24/31)*

მაგრამ, ჩამოთვლილ პირთა თანდასწრებითაც კი ქალებმა უნდა მისდიონ მუსლიმურ ეთიკურ ნორმებს იმიტომ, რომ ღვთისმოშიშობის მოპოვების ყველაზე მთავარი საშუალებაა, შეიგრძნო საკუთარი თავი უზენაესი ალლაჰისა და მისი ანგელოზების მუდმივი მეთვალყურეობის ქვეშ.

## როგორ უნდა დაიფაროს სხეული ქალმა

უდიდესი მწუხარებით უნდა აღვნიშნოთ, რომ დღესდღეობით ძალიან ბევრი ქალი ან სრულებით არ იფარავს სხეულს ან ფიქრობს, რომ იფარავს. ის ქალები, რომლებიც შარიათის ბრძანებების არცოდნის გამო სხეულს სათანადოდ არ იფარავენ ისე, რომ ამას ვერც კი ამჩნევენ, უფრო მეტი ხარისხით, ხდებიან შფოთის გამომწვევნი, ვიდრე ის ქალები, რომლებიც სხეულს საერთოდ არ იფარავენ. დაფარვა, უპირველეს ყოვლისა, ქალის სულში უნდა დაიწყოს იმიტომ, რომ თუ ადამიანი შინაგანად ვერ მოემზადება ბრძანებებისადმი დასამორჩილებლად, მაშინ მხოლოდ გარეგნულად შესრულებულ ქმედებებში, შეიძლება შეცდომები და ხარვეზები გაჩნდეს. ამიტომ დაფარვა მხოლოდ ქსოვილის ნაჭრით სხეულის დაფარვა არ არის. ქალი ამისთვის შინაგანად უნდა იყოს მზად.





მუსლიმმა სწავლულებმა ქალის ტანსაცმლის თავისებურებები, რომლებიც შარიათის მოთხოვნებს პასუხობს, ასე განსაზღვრეს:

1. ტანსაცმელმა თავიდან ქუსლებამდე, მთელი სხეული უნდა დაფაროს.

**მტკიცებულება:** სურა „აჰზაბის“ ზემოთმოყვანილ აიათში გამოყენებული სიტყვა „იუდნინა“, რომელიც ნიშნავს „თავიდან ქუსლებამდე მთელი სხეულის ტანსაცმლით დაფარვას“.

2. ტანსაცმელი ძალიან თხელი, გამჭვირვალე არ უნდა იყოს და მის მიღმა საცვლები და სხეული არ უნდა ჩანდეს. მსგავსი ტანსაცმელი ისლამში აკრძალულია.

**მტკიცებულება**: ერთხელ, ალლაჰის შუამავალმა ﷺ დაინახა თავისი მეუღლის, აიშეს და ესმა, რომელსაც თხელი კაბა ეცვა. მან ესმას თვალი მოარიდა და თქვა: „ესმა! ქალი, რომელიც ზრდასრულ ასაკს მიაღწევს, თავის სხეულს უნდა მალავდეს, ამის გარდა“ და მან სახესა და ხელებზე მიუთითა *(აბუ დაუდი, ლიბასი 34)*

3. ტანსაცმელი უბრალო და თავმდაბლური უნდა იყოს. რადგანაც დაფარვის მიზანია, საკუთარი თავის დაცვა უცხო მზერისგან ან ადამიანთა გულებში გაჩენილი ცუდი აზრებისთვის გზის გადაღობვა, ამიტომ ქალის ტანსაცმელმა ყურადღება არ უნდა მიიქციოს. მაგალითად, ის არ უნდა იყოს ძალიან ნათელი და მბრწყინავი, რადგანაც ასეთი ტანსაცმელი უკვე მორთულობაა, რომელიც ადამიანებს პროვოცირებას უკეთებს და ის აკრძალულია.

მტკიცებულება: ***„და არ გამოაჩინონ თავიანთი სამშვენისები, გარდა მოჩანს რაც მისგან“***





ფრაზაში „გარდა მოჩანს რაც მისგან“ იგულისხმება სახე და ხელები, რომლებიც ბუნებრივი სახით ჩანს. სიტყვაში „სამშვენისები“ იგულისხმება ადგილები, რომლებზეც სამკაულებს იკეთებენ.

4. ტანსაცმელი იმდენად ვიწრო არ უნდა იყოს, რომ მის ქვეშ სხეულის კონტურები ჩანდეს. ეს იმიტომ, რომ მსგავსი ტანსაცმელი მამაკაცთა ყურადღებას იპყრობს და ეს აკრძალულია.

**მტკიცებულება:** ალლაჰის შუამავალმა (ს.ა.ა.) ბრძანა: „ის ქალები, რომლებიც იმდენად შემოტმასნილ ტანსაცმელს ატარებენ, რომ მათი სხეულის კონტურები შესამჩნევია, რწევა-რწევით დადიან, რათა მამაკაცთა გულები დაიპყრონ და საკუთარ თმებს აქლემის კუზს ამსგავსებენ, არათუ სამოთხეში ვერ მოხვდებიან არამედ მის სუნსაც კი, რომელიც ძალიან შორ მანძილზე იგრძნობა, ვერ შეიგრძნობენ“. *(მუსლიმი, ჯენნათ 52)*

5. ტანსაცმელი არ უნდა იყოს სუნამოთი გაჟღენთილი, რადგანაც ამას მამაკაცთა ყურადღების მიპყრობა შეუძლია.

სხვა სიტყვებით, მუსლიმმა ქალმა ქუჩაში გამოსვლის წინ სუნამოები არ უნდა გამოიყენოს და ადამიანთა ყურადღება არ უნდა მიიპყროს, როგორც ეს დღეს ჩვენ საზოგადოებაში მიღებული. ასეთი ქცევა უღირსად მიიჩნევა.

**მტკიცებულება:**

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა: *„ჰარამზე მოცქირალი თვალი, მრუშობს. სუნამოდაპკურებული და მამაკაცების გვერდით მიმავალი ქალი გ ზააზნეულია“.* *(მუსლიმი, ჯანათი 52)*





ერთხელ, აბუ ჰურეირამ სუნამოდაპკურებულ და ქუჩაში მიმავალ ქალს უთხრა: „სად მიდიხარ, აბუ ჯაბარის დედავ?“ მან უპასუხა: „მეჩეთში“. აბუ ჰურაირამ ჰკითხა: „სუნამო დაისხი?“ მან უპასუხა; „დიახ“. მაშინ აბუ ჰურაირამ თქვა: „დაბრუნდი სახლში და კეთილსურნელება ჩამოიბანე იმიტომ, რომ ერთხელ, მე გავიგონე, თუ როგორ თქვა ალლაჰის შუამავალმა ﷺ: *„ალლაჰი არ მიიღებს იმ ქალის ნამაზს, რომლისგანაც კეთილსურნელება მოდის მანამდე, სანამ ის არ ჩამოიბანს“.* *(თირმიზი, ადაბი 35; აბუ დაუდი, თერეჯჯული 7; ნესაი, ზიინეთი 35)*

**დასკვნა**

1. მამაკაცებისა და ქალებისთვის ავრათის დაფარვა ფარძია.

2. ქალის ტანსაცმელმა მისი სხეული თავიდან ქუსლებამდე უნდა დაფაროს, ის არ უნდა იყოს ვიწრო და შემოტმასნილი, არ უნდა იყოს ძალიან თხელი და გამჭვირვალე და არ უნდა იყოს ძალიან ბრჭყვიალა და ყურადღების მიმქცევი.

3. პირველ რიგში დაფარვა სულში უნდა ხდებოდეს.

4. ქალმა ქუჩაში გამოსვლის წინ სუნამო არ უნდა დაისხას და არ უნდა გამოიპრანჭოს.

5. ყველა მუსლიმ  კაცსა და ქალს უნდა ესმოდეს, რომ სხეულის აკრძალული ნაწილების დაფარვა უზენაესი ალლაჰის ბრძანებაა და არ უნდა გაიზიარონ ცრუ იდეა იმის შესახებ, რომ ეს ბრძანება როგორღაც ლახავს თანამედროვე საზოგადოებაში ქალის უფლებებსა და თავისუფლებას. დაფარვა, არა თუ არ არღვევს ქალის უფლებებს, არამედ პირიქით, იცავს მათ პატივსა და ღირსებას. ადამიანები, რომლებიც ტან-





საცმლის საკითხში ყველაფრის დაშვებას ქადაგებენ და ამას ქალის თავისუფლებად წარმოადგენენ, სინამდვილეში მათ სხეულის დემონსტრაციისკენ უბიძგებენ და ამგვარად თავიანთი ბინძური მიზნებისთვის იყენებენ.

6. თითოეულმა მამამ, დედამ და ქმარმა განსაკუთრებული ყურადღება თავისი შვილების, ცოლებისა და ქალიშვილების აღზრდას უნდა მიაქციოს და დაიცვას ისინი ხრწნადი კაპიტალისტური საზოგადოების დამღუპველი ზემოქმედებისგან. აღზრდა, თავის მხრივ, სულიერების განვითარებით უნდა დაიწყოს და რელიგიური ბრძანებებისა და აკრძალვების შესწავლით გაგრძელდეს. აქ ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი თემა კი სხეულის დაფარვაა.

### *ისლამის დამოკიდებულება სპირტიანი სასმელებისა და აზარტული თამაშებისადმი*

ლოთობა, ეს არის ერთ-ერთი ყველაზე საშინელი სოციალური სენი, რომელიც დღითიდღე ანადგურებს ჩვენ საზოგადოებას, ფიზიკურად და სულიერად ხრწნის ახალგაზრდობას. ალკოჰოლის მოხმარება ისლამში აკრძალულია. აიათებსა და ჰადისებში ალკოჰოლი აღნიშნულია სიტყვით „ხამრი“. ფიქჰისა (ფიქჰი-ისლამის სამართალი) და თეფსირის (თეფსირი—ყურანის განმარტების მეცნიერება) სპეციალისტების განმარტებით, ხამრი არის სითხე, რომელიც მიიღება ყურძნის, ფინიკის, ქერისა და სხვა, ზოგიერთი პროდუქტის დუღილის შედეგად. დუღილის პროცესი პროდუქტის თავდაპირველ ბუნებას ცვლის და გამოიყოფა ალკოჰოლი, რომელიც ათრობს ადამიანებს. თუ სასმელი ათრობს. მიუხედავად იმისა,





თუ რა პროდუქტიდან არის მიღებული ან რა ეწოდება, ისლამში ის აკრძალულია.

ალკოჰოლი ცნობილი იყო კაცობრიობის მთელი ისტორიის მანძილზე. მასთან ერთად ისევე, როგორც დღეს, გავრცელებული იყო აზარტული თამაშები. თავისი არსით აზარტული თამაშები არის თაღლითობით, ხელის სისწრაფით და ა.შ. ადამიანებისთვის ფულის წართმევის საშუალება. იმისგან დამოუკიდებლად, როგორია თამაშის იარაღი, ბანქო, სათითე თუ სათამაშო ავტომატები, მიზანი ყოველთვის ერთია— ადამიანის მოტყუება, მისთვის ფულის წართმევა. ყველა ეს საშუალება კი ისლამში აკრძალულია.

### *ალკოჰოლისა და აზარტული თამაშების აკრძალვის მტკიცებულება*

როგორც უკვე ვთქვით, ალკოჰოლი და აზარტული თამაშები, მხოლოდ თანამედროვე საზოგადოების პრობლემა არ არის. ალკოჰოლისა და აზარტული თამაშების ფესვები შორეულ წარსულში მიდის. უფრო მეტიც, თავის დროზე ამ უბედურებით შეპყრობილნი იყვნენ ალლაჰის შუამავლის ﷺ თანამიმდევრები. კერძოდ, ალკოჰოლის გამოყენება ძალიან მას შტაბურად ხდებოდა. ამიტომ, როგორც ალკოჰოლის ამკრძალავი აიათებიდან და მათი ზეგარდმოვლენის მიზეზებიდან გამომდინარეობს, ალკოჰოლი, რომელიც ზიანს აყენებს ადამიანის ჯანმრთელობას, აბნელებს მის ცნობიერებას და მიჰყავს ის სულიერ დეგრადაციამდე, მყისეულად არ აკრძალულა. უზენაესი ალლაჰი, რომელიც უსამართლოდ არავის მიმართ იქცევა, ალკოჰოლს კრძალავდა თანდათანობით, მაშინდელი პერიოდის სოციალური პირობების გათვალისწინებით.





უზენაეს ალლაჰს, რომ ალკოჰოლი მყისეულად აეკრძალა, მაშინ, როგორც აიშე ამბობს, „ადამიანები ალკოჰოლზე უარის თქმას ვერ შეძლებდნენ“.

იმ აიათების გაანალიზებით, რომლებიც ბოლოს უღებს ალკოჰოლის მოხმარებას, შეიძლება დავინახოთ, რომ ღვინო, რომელსაც არაბები უფრო მეტი რაოდენობით იყენებდნენ, ვიდრე წყალს, ოთხ ეტაპად აიკრძალა.

პირველ რიგში, უზენაესი ალლაჰი საუბრობს ალკოჰოლისაგან მიყენებულ ზიანზე და მისი გამოყენების ცოდვიანობაზე, მაგრამ ამავე დროს ის საუბრობს რაღაც სარგებელზეც. შემდეგ უზენაესი ალლაჰი ზეგარდმოავლენს აიათს, რომელიც მუსლიმებისგან ითხოვს, რომ ნასვამ მდგომარეობაში ნამაზს არ მიუახლოვდნენ. და ბოლოს მას შემდეგ, რაც ადამიანებმა განსაზღვრულ დონეს მიაღწიეს და საზოგადოება მზად გახდა უარი ეთქვა ალკოჰოლზე, ის სურა „მაიდას“ აიათით საბოლოოდ აიკრძალა:

***„... უკვე თავი ანებეთ არა?!“*** *(მაიდე 5/91)*

ახლა მივმართოთ ალკოჰოლის ამკრძალავ აიათებს და მათი ზეგარდმოვლენის ისტორიას

აჰმედ ბინ ჰანბელი, აბუ დაუდი და თირმიზი ომარ ბინ ხატაბისგან გადმოგვცემენ რომ, როდესაც ეს უკანასკნელი ხედავდა, როგორ საშინელ შედეგებამდე მიჰყავდა ალკოჰოლის მასშტაბურ მოხმარებას და როგორ ზიანს აყენებდა ის ადამიანის გონებას, ქონებას, პატივსა და ღირსებას, ძალიან წუხდა. ერთ დღეს ის უზენაეს ალლაჰს შეევედრა: „ჩვენო გამჩენო! გარდმოგვივლინე ამომწურავი ცნობა ალკოჰოლზე, ვინაიდან ის ზიანს აყენებს გონებასაც და ქონებასაც“. მაშინ ზეგარდმოვლინდა აიათი:





***„ისინი გეკითხებიან შენ ალკოჰოლური სასმელისა და ყუმარის შესახებ. მიუგე: ორივე დიდი ცოდვაა და სარგებელიც ხალხისთვის, მაგრამ ცოდვა უფრო ჭარბია, ვიდრე სარგებელი. და გეკითხებიან, რა გასცენ. უპასუხე: საჭიროზე ზედმეტი. ასე განგიმარტავთ ალლაჰი თავის აიათებს, ეგებ დაფიქრდეთ“*** *(ბაყარა 2/219)*

ასეთ შემთხვევაში ჩნდება კითხვა: რა სარგებელია ალკოჰოლსა და აზარტულ თამაშებში? სარგებელი, რომელზეც საუბარია აიათში, დაკავშირებულია იმ პერიოდის ადამიანის ეკონომიკურ საქმიანობასთან: არაბები სირიაში ალკოჰოლს დაბალ ფასებში ყიდულობდნენ და თავისთან ჰიჯაზში ძვირად ჰყიდდნენ. ეს არის სარგებელი, რომლის შესახებაც აიათშია საუბარი. მასში კატეგორიული აკრძალვა არ გაჟღერებულა, მაგრამ უზენაესი ალლაჰი საუბრობს იმაზე, რომ ალკოჰოლისგან ზიანი უფრო მეტია, ვიდრე სარგებელი.

ერთ-ერთ **რივაიათ**ში (რივაიათი—წმ. შუამავლის მიერ ნათქვამის, მოწონებულის და შესრულებული ქმედებების გადმოცემა, რომელიმე ადამიანის ან ადამიანთა ჯგუფის მიერ (ე.წ. „რავი"- ჯაჭვით) ნათქვამია, რომ ომარი (რ.ა.), უზენაეს ალლაჰს შეევედრა ალკოჰოლის მოხმარებასთან დაკავშირებით სხვა აიათის ზეგარდმოვლენას. რაღაც დროის შემდეგ ზეგარდმოვლინდა ეს აიათი:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ მიუახლოვდეთ ლოცვას, როცა ხართ მთვრალნი...“*** *(ნისა 4/43)*

მას შემდეგ, რაც ეს აიათი მოისმინა, ომარმა კვლავ მიმართა უზენაეს ალლაჰს: „ჩვენო გამჩენო, მოგვეცი ამომწურავი ცნობა ალკოჰოლზე!“ ვინაიდან ამ აიათში





აკრძალვა ნაწილობრივი იყო და ნამაზის დროით შემოიფარგლებოდა, ხოლო ომარს სურდა კატეგორიული აკრძალვა მოესმინა. ბოლოსდაბოლოს უზენაესმა ალლაჰმა ეს აიათი ზეგარდმოავლინა:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ალკოჰოლური სასმელი, აზარტული თამაშები, კერპები და ისრებით მკითხაობა ეშმაკისეული სისაძაგლენია. განერიდეთ ამას,ეგების ნეტარნი იქმნეთ თქვენ!“*** *(მაიდა 5/90)*

ეს აიათი, რომელიც საბოლოო აკრძალვას შეიცავს, ომარს წაუკითხეს.

აქედან ნათელია, ახლა უკვე ალკოჰოლისადმი ზიზღი უნდა ეგრძნოთ იმიტომ, რომ ეს ეშმაკის ერთ-ერთი ქმედებაა. ლოთობა ცუდია და ვისაც ხსნის მოპოვება უნდა, ალკოჰოლზე უარი უნდა თქვას. ამ აიათში ალკოჰოლის მოხმარების აკრძალვა სრულად არის განხორციელებული. მოგვიანებით, იმისათვის, რომ აკრძალვის კატეგორიულობა გაძლიერებული-ყო, უზენაესმა ალლაჰმა ზეგარდმოავლინა სურა „მაიდას“ 91-ე აიათი, რომელშიც მუსლიმებს უბრძანა, რომ აკრძალულს არ მიახლოებოდნენ და სამუდამოდ უარი ეთქვათ ალკოჰოლზე. აიათში ნათქვამია:

***„უეჭველად, ეშმაკს სურს მტრობისა და სიძულვილის ჩამოგდება  თქვენს შორის ალკოჰოლური სასმელითა და აზარტული თამაშებით. ამით უნდა მოგაცდინოს თქვენ ალლაჰის ხსენებასა და ლოცვას. უკვე თავი ანებეთ არა?!“*** *(მაიდე 5/91)*

როდესაც ეს აიათი ომარს წაუკითხეს, უზენაესის სიტყვებზე „ნუთუ ჯერ კიდევ არ გითქვამთ უარი (ყოველივე ამაზე)?“, მან უპასუხა: „ოჰ, ჩვენო გამჩენო, ჩვენ უარი ვთქვით!“.





ამრიგად, იმისათვის, რომ აკრძალულ ალკოჰოლს მოშორებოდნენ და მისგან თავი უსაფრთხოდ ეგრძნოთ, მუსლიმებმა ღვინო ქუჩებში გადაღვარეს. ეს აჩვენებს, ალკოჰოლისადმი მიდრეკილების მიუხედავად, როგორ აძლევდნენ მიმდევრები უპირატესობას უზენაესი ალლაჰის ბრძანებებს.

## ალკოჰოლის აკრძალვის იდუმალი აზრი

1. ალკოჰოლი მანკიერების დედაა. ის შლის ადამიანს მორალურად ფიზიკურად და სულიერად. ფსიქოსოციალური და ეკონომიკის მხრივ ანგრევს საზოგადოებას, ხრწნის ახალგაზრდობას.

ლოთობა და ალკოჰოლიზმი 21-ე საუკუნის შავი ჭირია. რამდენი ოჯახი დაინგრა ალკოჰოლის გამო, რამდენი ბავშვი დაიბადა დეფექტებით. მსმელი მშობლები, ალკოჰოლის სანაცვლოდ ოჯახის ბიუჯეტს აღარიბებენ, შეიძლება ითქვას, რომ ისინი სპირტიან სასმელებს ყველაზე ახლო ნათესავებზე მაღლა აყენებენ. ალკოჰოლი, რომელსაც ტკივილი, სასოწარკვეთა, მწუხარება და ავადმყოფობა მოაქვს, აკრძალულია უზენაესი ალლაჰის მიერ. ამ აკრძალვის მიზანი მდგომარეობს არა იმაში, რომ ჩაერიოს ადამიანის ჩვეულებებში და შეზღუდოს სამოქალაქო უფლებები, არამედ იმაში, რომ გადაარჩინოს კაცობრიობა ცუდი, მავნე და ჯანმრთელობის დამანგრეველი სასმელისგან, რომელიც დღითიდღე ადამიანსა და საზოგადოებას დასასრულს უმზადებს. ალლაჰის შუამავალი(ს.ა.ვ.) ამბობდა, რომ „უფრთხილდით სპირტიან სასმელებს, რადგან ის ყოველივე ცუდისა და უწმინდურის დედაა“,





*(ბუჰარი ეშრიბა 4, ვუდუ 71; მუსლიმი, ეშრიბა 67-68; მუვათთა, ეშრიბა 9; აბუ დაუდი, ეშრიბა 5; თირმიზი, ეშრიბა 2,3; ნესაი, ეშრიბა 23,8.)* იგი ამ ხიფათზე მიუთითებდა.

2. სპირტიანი სასმელები ანგრევს ადამიანის ნერვულ სისტემას და მას აგრესიულ ზომბად გარდაქმნის იმდენად, რომ შემდეგ მას არ ახსოვს, თუ რას აკეთებდა ამ მდგომარეობაში და ვის მიაყენა ზიანი. ისინიც კი, რომლებიც თავიანთი ბუნებით აგრესიულები და ავები არ არიან, ალკოჰოლის ზემოქმედების ქვეშ თავიანთ სახეს კარგავენ, ცხოველის მდგომარეობამდე ეშვებიან და გარშემომყოფთ ზიანს აყენებენ. შედეგად ახლობელ ადამიანებს შორისაც კი ურთიერთობები ფუჭდება, წარმოიქმნება სიძულვილი და გაუცხოება. შევხედოთ ამ პრობლემას სხვა თვალსაზრისით, ზოგიერთი შემთხვევის მაგალითზე, რომელიც ამ თემას ეხება.

სურა „ბაყარას“ 219-ე აიათში, საუბრობს ალკოჰოლის მავნეობის შესახებ, უზენაესი ალლაჰი ახსენებს მის ზოგიერთ სარგებელს, მაგრამ მიუთითებს, რომ ზიანი მასში მეტია და მორწმუნეებისგან ფრთხილად ყოფნას ითხოვს. ამ აიათის ზეგარდმოვლენის შედეგად ზოგიერთმა თანამიმდევარმა უარი თქვა ალკოჰოლის მიღებაზე, მაგრამ სხვები აგრძელებდნენ მის გამოყენებას, ვაჭრობდნენ კიდეც სპირტიანი სასმელებით, ჰქონდათ მხედველობაში ის მცირე სარგებელი, რაზეც ყურანში იყო საუბარი,

როგორც უკვე იყო ნახსენები, ალკოჰოლს აქვს თვისება, ადამიანი მიმართოს მოუფიქრებელი სიტყვებისა და ქმედებებისკენ. ერთ მოსაზრებაში ნათქვამია, რომ აბდურაჰმან იბნ ავფმა თანამიმდევრები ვახშამზე მიიწვია, ვახშამზე ალკოჰოლს სვამდნენ.





როდესაც საღამოს ნამაზი (მაღრიბი) დადგა, ერთ-ერთი სტუმარი იმამად გავიდა და ნასვამმა, სურა „ქაფირუნის" აიათი - „თაყვანს არ ვცემ მას, ვისაც თქვენ ეთაყვანებით" შემდეგნაირად წაიკითხა: „მე თაყვანს ვცემ მას, ვისაც თქვენ ეთაყვანებით", რაც გახდა იმ აიათის ზეგარდმოვლენის მიზეზი, რომელიც არაფხიზელ მდგომარეობაში ნამაზთან მიახლოებას კრძალავდა.

აკრძალვის იდუმალი აზრი მდგომარეობს იმაში, რათა ადამიანის გონება ამღვრევისგან დაიცვას და დაიფაროს ის არასწორი და საშიში სიტყვებისგან. უზენაეს ალლაჰს სურდა, მუსლიმები დაეცვა ისეთი სიტყვების ხმარებისგან, რომელსაც იქნება ეს ნამაზში თუ ცხოვრების სხვა სფეროში, რწმენის უარყოფამდე მივყავართ.

როგორც უკვე ნათქვამი იყო, ალკოჰოლი ანგრევს ადამიანის ნერვულ სისტემას და ყველაზე კეთილ ადამიანებსაც კი აგრესიულებად და საშიშად აქცევს. ამგვარად, ისინიც კი, რომლებიც მიდრეკილნი არ არიან ძალადობისა და აგრესიისკენ, ალკოჰოლის ზემოქმედების ქვეშ ახლო ნათესავების მიმართ სიძულვილსა და მტრობას ავლენენ. ყველაზე სამწუხარო არის ის, რომ ადამიანი არც კი ეჭვობს, თუ როგორ ცუდად იქცევა არაფხიზელ მდგომარეობაში. როდესაც გამოფხიზლდება, მას არაფრის გახსენება არ შეუძლია. გამოდის, რომ უზენაესის მიერ ალკოჰოლის აკრძალვის კიდევ ერთი სიბრძნე, არის ადამიანებს შორის ნორმალური ურთიერთობების შენარჩუნება, სიძულვილისა და მტრობის თავიდან აცილება. ისტორიიდან მომდევნო მაგალითი დაგვეხმარება უკეთ გავიგოთ განსახილველი თემა.





თანამიმდევარმა ათაბან ბინ მალიქმა აქლემის ხორცი მოამზადა და სტუმრად მეგობრები მიიწვია. მათ შორის იყო სად ბინ აბუ ვაყყასი. სტუმრები ახლო მეგობრები იყვნენ და ერთმანეთის მიმართ ყველაზე თბილი მეგობრული გრძნობები ჰქონდათ. სუფრასთან ისინი საუბრობდნენ და ალკოჰოლს სვამდნენ. ნელ-ნელა სტუმრები დათვრნენ და ლექსების კითხვა დაიწყეს. როდესაც თავიანთ ლექსებში მათ საკუთარი თავის ქება და სხვების ლანძღვა დაიწყეს, ალკოჰოლის ზემოქმედების ქვეშ, მეგობრობა უცებ გაქრა და მასობრივი ჩხუბი დაიწყო. ჩხუბის დროს ერთ-ერთმა ანსარმა სად იბნ აბუ ვაყასს აქლემის ყბა ჩაარტყა. სადი, რომელიც სისხლისგან იცლებოდა, ალლაჰის შუამავალთან წავიდა და მომხდარის შესახებ დაიჩივლა. შედეგად ზეგარდმოვლინდა შემდეგი აიათი:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ალკოჰოლური სასმელი, აზარტული თამაშები, კერპები და ისრებით მკითხაობა ეშმაკისეული სისაძაგლენია. განერიდეთ ამას, ეგების ნეტარნი იქმნეთ თქვენ!“*** *(მაიდა 5/90)*

3. სპირტიან სასმელებს ადამიანი ფინანსურ კრახამდე მიჰყავს. ადამიანი, რომელიც ალკოჰოლის კლანჭებში მოხვდება, მზადაა საკუთარი ოჯახი საარსებო საშუალებების გარეშე დატოვოს მხოლოდ იმისთვის, რომ რაიმე დასალევი ჰქონდეს. მას უკვე ცოლი და შვილები არ ადარდებს. სპირტიანი სასმელების აკრძალვის ერთ-ერთი მთავარი, იდუმალი აზრი მდგომარეობს იმაში, რომ დაიცვას ადამიანი ოჯახისა და შვილებისთვის განკუთვნილი ფულის გაფლანგვისგან. ალკოჰოლს საბოლოოდ ადამიანი მაინც დაღუპვამდე მიჰყავს, მიუხედავად იმისა, რომ თავიდან კმაყოფილებას ანიჭებს.





როგორც ცნობილია, ისლამამდე არაბები, რომლებიც ალკოჰოლს წარმოუდგენელი რაოდენობით იღებდნენ, თავიანთი ჩვილი ბავშვების კვების ძირითად წყაროს, თხებსაც კი ჰყიდნენ.

სამწუხაროდ, დღესაც არიან არცთუ ისე ცოტა ადამიანები, რომლებიც ფულს ბარებში სპირტიან სასმელებზე ხარჯავენ. ამ ადამიანების დიდი ნაწილი ოჯახისთვის განკუთვნილ ფულს ხარჯავს. ასეთ მიდგომას დღითი-დღე საქმე ოჯახური ურთიერთობების კრახამდე მიჰყავს, ხოლო ჩვენი ახალგაზრდობა, რომელიც ხედავს ოჯახში არაჯანსაღი ურთიერთობების მაგალითს, დროთა განმავლობაში ასევე ალკოჰოლიზმის ხაფანგში ხვდება, წყვეტს შრომას, სამშობლოსთვის სარგებლის მოტანას, რაც იწვევს თანდათანობით თაობების გადაშენებას.

მიუხედავად ლოთობისა და ალკოჰოლიზმის გამო ოჯახში არსებული პრობლემებისა, გაყრებისა, საყოფაცხოვრებო ძალადობისა, სიღარიბისა, მაღალი სიკვდილიანობისა და ტრავმატიზმისა, ადამიანები სმას ისევ აგრძელებენ, ეს სერიოზული განსჯის საგანი უნდა გახდეს.

### *არსებობს თუ არა ზომა ალკოჰოლის მოხმარების საკითხში?*

ისლამში ალკოჰოლთან დაკავშირებით არ არსებობს ისეთი ცნებები, როგორიცაა ბევრი და ცოტა, ის, რასაც დიდი რაოდენობით მიღების შემთხვევაში დათრობამდე მივყავართ, მცირე რაოდენობითაც კი აკრძალულია. როგორც ამის შესახებ ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობს: „ის, რაც დიდი მოცულობით ათრო-





ბს, მცირე რაოდენობითაც კი აკრძალულია“ *(თირმიზი, ბუიუ 1295)*

ეს მიუთითებს ასეთი ტიპის გამონათქვამის უსაფუძვლობაზე: „მე ზომიერად ვსვამ, ამაში ცუდი არაფერია, ეს არ შეიძლება აკრძალული იყოს“. ასეთი აზრების მომხრეები თავიანთი სისუსტეების გამართლებას ეძებენ.

ლაბორატორიულმა გამოკვლევებმა გვიჩვენა, რომ ადამიანები, რომლებიც ალკოჰოლის მცირე დოზით მიღებას მიეჩვივნენ, დროთა განმავლობაში უფრო და უფრო მაღალ დოზებზე გადადიოდნენ. ამიტომ ისლამმა ალკოჰოლის მიღება, თუნდაც მცირე დოზით აკრძალა, რათა ხელი შეეშალა ალკოჰოლისადმი ადამიანის მიჩვევას ალკოჰოლზე. ამგვარად, მოცემულმა აკრძალვამ ადამიანები დაიცვა ალკოჰოლისგან, როგორც ყოველივე ცუდისგან.

ყველაფერი, რაც ათრობს და აბრუებს, ენათესავება ალკოჰოლს აკრძალულია.

ჩვენს დროში არსებობს სპირტიანი სასმელების მრავალი სახეობა, რომლის რაოდენობა და ნაირგვარობა დღითი დღე მატულობს. ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისში ნათქვამია: *„ყველაფერი, რაც ათრობს, ხამრია (ალკოჰოლია), და ნებისმიერი ხამრი აკრძალულია“, (მუსლიმი, ეშრიბა 12; აბუ დაუდი, თიბბი 11; თირმიზი თიბბი 8)* რაც ნიშნავს, რომ ნებისმიერი მათრობელა და გამაბრუებელი ნივთიერება, რომელსაც ნებისმიერი სახით (სითხის, აბების, ინექციის) იყენებენ, აკრძალულია. ასეთი ნივთიერებები შეიძლება იყოს ისეთი ნარკოტიკები, როგორებიცაა ჰეროინი, კოკაინი და ა.შ. ასევე საყოფაცხოვრებო ქიმიური ნივთიერებები, აცეტონი, წებო, ბენზინი და ა.შ.





ისლამის სამართლის სპეციალისტები შედარების მეთოდით მივიდნენ ერთსულოვან დასკვნამდე, იმასთან დაკავშირებით, რომ ყველა ალკოჰოლური და გამაბრუებელი საშუალება აკრძალულია. როდესაც ალლაჰის შუამავალს ﷺ ზოგიერთი სახეობის ამჟავებული პროდუქტის გამოყენების შესახებ ჰკითხეს, მან თქვა; *„ვკრძალავ ყველაფერს, რასაც დათრობამდე მივყავართ". (მუსლიმი, ეშრიბა 71)* გარდა ამისა, წმინდა მუჰამმედმა ﷺ დაწყევლა ათი კატეგორიის ადამიანები, რომლებსაც შეხება აქვთ ალკოჰოლთან. ვინც აწარმოებს და უკვეთავს ალკოჰოლის წარმოებას, ვინც სვამს თავად და ასმევს სხვას, ვინც ატარებს და სატარებლად სამუშაოდ სხვები აჰყავს, ვინც ყიდულობს ან ჰყიდის, ვინც ჩუქნის და იყენებს ალკოჰოლის გაყიდვით გამომუშავებულ ფულს. (იბნი მაჯე, თირმიზი)

**დასკვნა**

1. სპირტიანი სასმელები ისლამში კატეგორიულად აკრძალულია

2. ალკოჰოლის მოხმარება აკრძალული იქნა ოთხ ეტაპად და საბოლოო აკრძალვა განისაზღვრა სურა „მაიდას" 91-ე აიათში, უზენაესი ალლაჰის სიტყვებით: ***„ნუთუ ჯერ კიდევ არ გითქვამთ უარი (ყოველივე ამაზე)?"***

3. ალკოჰოლის აკრძალვის სიბრძნე;

ა) ადამიანის გონებისა და ცნობიერების დაცვა

ბ) ადამიანის ჯანმრთელობის შენარჩუნება;

გ) ადამიანბში სიძულვილისა და მტრობის თავიდან აცილება;

დ) ჯანმრთელი და ძლიერი საზოგადოების შექმნა;





ე) საზოგადოების ეკონომიური მხარის კონტროლქვეშ აყვანა და სახსრების მავნე და ფუჭი ხარჯვის არდაშვება;

ვ) კარგი ოჯახური ურთიერთობების შენარჩუნება და გაყრისგან ოჯახის დაცვა.

4. ალკოჰოლთან დაკავშირებით არ არსებობს ისეთი ცნებები, როგორებიცაა, ბევრი და ცოტა, რადგანაც მისი მიღება ნებისმიერი რაოდენობით აკრძალულია;

5. ყველაფერი, რაც ალკოჰოლის მსგავსად ათრობს და აბრუებს კატეგორიულად აკრძალულია, იქნება ეს სპირტიანი სასმელები, ნარკოტიკები თუ ქიმიური ნივთიერებები. მიუხედავად იმისა, თუ რა გზით ხვდებიან ადამიანის ორგანიზმში, ისინი აკრძალულია.

6. ალკოჰოლისგან მხოლოდ ეკონომიური „სარგებლის“, ანუ ისეთი ფულის  ნახვა შეიძლება, რომლისთვისაც ადამიანი ალლაჰის შუამავლის ﷺ წყევლას დაიმსახურებს. სხვა სარგებელი ალკოჰოლისგან არ არსებობს.

### *ეხმარება თუ არა ალკოჰოლი ავადმყოფობის დროს ადამიანს?*

მიამიტობაა ვივარაუდოთ, რომ ცუდ და მავნე ნივთიერებებს რაღაც სარგებლობის მოტანა შეუძლია. ალკოჰოლის მიღებამ, რის შედეგადაც პიროვნება თავის ადამიანურ სახე კარგავს და ცხოველს ემსგავსება, არ შეიძლება რაიმე დაავადება განკურნოს. ქვემოთმოყვანილი ჰადისი გვიჩვენებს ალლაჰის შუამავლის ﷺ მტკიცე პოზოციას ალკოჰოლთან მიმართებაში. ერთხელ მასთან თარიკ იბნ სუვაიდ ალ ჯიფი მივიდა და როდესაც მას უთხრეს, რომ ალკოჰოლი აკრძალუ-





ლია, მან უპასუხა: „სპირტიან სასმელებს მხოლოდ სამკურნალო მიზნებისთვის ვიყენებ“. მაშინ წმინდა მუჰამმედმა ﷺ თქვა: *„უეჭველად, ხამრს (ალკოჰოლს) გამოჯანმრთელება კი არ მოაქვს, არამედ ავადმყოფობას იწვევს“* *(მუსლიმი, ეშრიბა 12; აბუ დაუდი, ტიბბი 11; თირმიზი, ტიბბი 8.)*

## ისლამში ასევე აკრძალულია აზარტული თამაშები

აზარტული თამაშები, რომლებიც გვაჩვევს ფულის ადვილად მოპოვების აზრს და რყვნის ზნეობრიობას, ანგრევს ოჯახებს, ამცირებს სამუშაო ძალას, ისლამში კატეგორიულად აკრძალულია. უზენაესმა ალლაჰმა აზარტული თამაშები შემდეგი აიათით აკრძალა:

***„ისინი გეკითხებიან შენ ალკოჰოლური სასმელისა და ყუმარის შესახებ. მიუგე: ორივე დიდი ცოდვაა და სარგებელიც ხალხისთვის, მაგრამ ცოდვა უფრო ჭარბია, ვიდრე სარგებელი. და გეკითხებიან, რა გასცენ. უპასუხე: საჭიროზე ზედმეტი. ასე განგიმარტავთ ალლაჰი თავის აიათებს, ეგებ დაფიქრდეთ“*** *(ბაყარა 2/219)*

## აზარტული თამაშების აკრძალვის სიბრძნე

1. აზარტული თამაშები ადამიანებს მუქთამჭამელობას აჩვევს. ადამიანები, რომლებიც ამისკენ არიან მიდრეკილნი, უმუშევრად ფულის შოვნას თავიანთი ცხოვრების წესად ხდიან. ისლამში კი საკუთარი





შრომით სარჩოს მოპოვება ეკონომიკის საფუძვლად ითვლება. ისლამი კიცხავს მათ, რომლებიც ითვისებენ იმ ფულს, რომელიც კანონით მათ არ ეკუთვნით.

2. აზარტული თამაშები სიძულვილისა და მტრობის კატალიზატორია იმიტომ, რომ წაგებული ყოველ ჯერზე ცდილობს, წაგებული ფული ამოიღოს და თავისი დაიბრუნოს. აზარტი და რისხვა წაგებულის თვალს აბრმავებს და ის მიდის ყველაფერზე, რათა წაგებული დაიბრუნოს. შედეგად ხდება მკვლელობები და კრიმინალი, ხოლო ისლამი კიცხავს ყველა ქმედებას, რომელიც კრიმინალთან არის დაკავშირებული.

3. აზარტული თამაშები ანგრევს ოჯახს. ადამიანებს, რომლებიც ამ სენით არიან დაავადებულნი, ექვემდებარებიან ვნებებსა და აზარტს, შეუძლიათ გაწირონ თვით ყველაზე ძვირფასიც კი, რაც მათ ეკუთვნით და ისიც კი, რაც არ ეკუთვნით. კითხვის ნიშნის ქვეშ დგება პატივი და ღირსებაც კი. ისლამი კრძალავს სახსრების, სხვისი ქონებისა და იმის გაფლანგვას, რაც საკუთრება არ არის.

4. აზარტული თამაშები დაფუძნებულია მოტყუებასა და თაღლითობაზე, ამიტომ ადამიანთა ნაწილი, რომლებმაც აზარტული თამაშების ეშმაკობები იციან, დანარჩენებს ატყუებენ.

### *რა შედის აზარტულ თამაშებში*

ნებისმიერი თამაში, სადაც ერთი მხარე იგებს მეორის წაგების ხარჯზე, აზარტულად ითვლება. ამგვარად, ბანქოს ნებისმიერი სახეობა, რომელიც ჩვენ ქვეყანაშია გავრცელებული—პოკერი, ბრიჯი, პრეფერანსი და ა.შ. ასევე რულეტკა, ნარდი, სათამა-





შო ავტომატები, ყველანაირი ლატარიები და გათამაშებები ისლამში აკრძალულია (ჰარამია).

სამწუხაროდ ის შეძლებული ადამიანები, რომლებიც სათამაშო კლუბებს ფლობენ, იმის ნაცვლად რომ ფაბრიკა ან ქარხანა გახსნან, ადამიანები სამუშაო ადგილებით და შესაბამისად, საარსებო საშუალებებით უზრუნველჰყონ, იტყუებენ ხალხს ტკბილი ცხოვრების პერსპექტივით და სთავაზობენ მათ სხვადასხვა ტიპის ლატარიებს, გათამაშებებს, სათამაშო ავტომატებს და ა.შ, ართმევენ ამით მათ უკანასკნელ გროშებს. ამგვარად იგებს არა ის, ვინც თამაშობს, არამედ ისინი, რომლებიც სათამაშო კლუბებს და კაზინოებს ფლობენ, ყველა დანარჩენი კი კიდევ უფრო ღარიბდება.

## აკრძალული და ნებადართული საკვები ისლამში

ისლამი ზეგარდმოვლინდა იმისთვის, რათა ჩვენთვის სამართლიანობა ესწავლებინა და ის როგორც მატერიალურ, ასევე სულიერ სფეროში დაენესებინა. „უზენაესი ალლაჰი სუფთაა და სისუფთავე უყვარს“ *(მუსლიმი, ზექათი 65; (1015) თირმიზი, თეფსირი, „ბაყარა“ (2992)* სისუფთავე თან უნდა ახლდეს ჩვენი ცხოვრების ყველა სფეროს. ყოველდღიურ ცხოვრებაში ჩვენ დავდივართ ათობით სუპერმარკეტსა და მაღაზიაში, სადაც პროდუქტების ასობით სახეობას გვთავაზობენ. ზოგჯერ მაღაზიებში ხორცს ვყიდულობთ. თუ სოფელში ვცხოვრობთ, თავად ვკლავთ საქონელს და დაკავებული ვართ ნადირობით. საყიდლებზე სიარული ჩვენი





მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად ჩვენთვის ბუნებრივი აუცილებლობაა. მაგრამ ყოველთვის ვფიქრობთ თუ არა, ისლამის თვალსაზრისით, საკვების ნებადართულობაზე, (იქნება ეს მაღაზიაში ნაყიდი პროდუქტები თუ ჩვენ მიერ დაკლული ცხოველები)? სხვა სიტყვებით, ჩვენ მიერ გამოყენებულთაგან რომელია აკრძალული და რომელი ნებადართული? საკვებად რა და როგორ შეგვიძლია გამოვიყენოთ?

ამ ნაწილში კითხვებზე პასუხის გაცემას ყურანისა და სუნნეთის საშუალებით შევეცდებით. უფრო დაწვრილებით შევჩერდებით ჩვენი ქვეყნისთვის მეტად მნიშვნელოვან, ხორცის პროდუქტების საკითხზე. შემდეგ განვმარტავთ, როგორი ხორცის გამოყენება შეიძლება. უეჭველად, უზენაესმა ალლაჰმა, რომელმაც გაგვაჩინა და სიცოცხლის უფლება მოგვცა, უთვალავი წყალობა გვიბოძა. ერთ-ერთ აიათში ის ამბობს:

***„ჰეი, ადამიანებო! ჭამეთ რაც არის ნებადართული და სუფთა ამ ქვეყანაზე და არ გაყვეთ ეშმაკის კვალთ, უეჭველად, იგი აშკარა მტერია თქვენი.“*** *(ბაყარა 2/168)*

ანუ უზენაესი ალლაჰი ჩვენგან მოითხოვს, რომ მხოლოდ სუფთა და ნებადართული მივირთვათ.

სურა „ბაყარას“ აიათში დაწვრილებით არის ნაჩვენები, რა პროდუქტებია აკრძალული ალლაჰის მიერ.

***„მან ხომ მხოლოდ ლეში, სისხლი და ღორის ხორცი აგიკრძალათ თქვენ და ის, რაც დაიკლა ალლაჰის სახელის მოუხსენიებლად. ხოლო ის, ვინც იძულებული იყოს, და არ დაარღვევს (სხვის) უფლებას, და ზღვარს არ გადავა, არ იქნება ცოდვად მათთვის. უეჭვე-***





***ლად, ალლაჰი შემწყნარებელია, მწყალობელია!“*** *(ბაყარა 2/173)*

აქ მკაფიოდ არის აღნიშნული, თუ რისი გამოყენება არ შეიძლება საკვებში.

## აკრძალული საკვები

**1. ლეში.** ცხოველი, რომელიც მოკვდა ავადმყოფობისგან, დამხრჩალი, თავში დარტყმით მკვდარი, მაღალი ადგილიდან ჩამოვარდნილი, სხვა ცხოველების მიერ მიყენებული ჭრილობებისგან მკვდარი ან სხვა ხერხით მოკლული, ლეშად ითვლება.

ამ კატეგორიაში ხვდებიან ცხოველები, რომლებიც მოკლულნი და დაგლეჯილნი არიან მტაცებელთა მიერ. მაგრამ უზენაესი ალლაჰი სურაში „მაიდა“ ბრძანებს:

***„...იმის გამოკლებით, რომელიც თქვენ დაკალით წესისამებრ...“*** *(მაიდა 5/3)*

აქედან გამომდინარეობს, რომ თუ სიმაღლიდან ჩამოვარდნილი ან სხვა ცხოველის მიერ დაშავებული, ან თავში ჩარტყმით დარეტიანებული ცხოველი, სიკვდილამდე ალლაჰის სახელით იქნება დაკლული, მაშინ მისი ხორცი შეიძლება ნებადართულად (ალალი) ჩაითვალოს. ასეთი ცხოველი ლეშად არ ჩაითვლება

### *რაში მდგომარეობს ლეშის აკრძალვის სიბრძნე?*

ცხოველთა გვამები, ანუ ლეში, დასანახად უსიამოვნოა და ზიზღს იწვევს, ასევე ის მავნებელია ჯანმრთელობისთვის. იმ ცხოველის ხორცი, რომელიც სათანადოდ არ არის დაკლული, შეიცავს ორგანიზ-





მისთვის მავნე ნივთიერებებს. რაც შეეხება იმ ცხოველებს, რომლებიც თავისი სიკვდილით მოკვდნენ, მათი სიკვდილის მიზეზი, უფრო მეტად, მოწამვლაში ან ავადმყოფობაში მდგომარეობს და საკვებში ასეთი ხორცის გამოყენების მავნეობა მეტად თვალსაჩინოა.

**2. ცოცხალი ცხოველებისგან მოგლეჯილი ხორცის ნაჭრები.** ცოცხალი ცხოველიდან მოგლეჯილი ან ამოჭრილი ხორცი ლეშად ითვლება და კატეგორიულად აკრძალულია. მსგავსი მოქმედების დროს ცხოველი იტანჯება მაშინ, როცა ისლამის პრინციპები კრძალავს არა მარტო ადამიანების, არამედ ცხოველების განაწყენებასაც. ამ თემაზე არსებობს ჰადისი აბუ ვახიდ ალ-ლაისიდან, რომელიც გვამცნობს, რომ ალლაჰის შუამავლის ﷺ მედინაში გადასახლების პერიოდში, ამ ქალაქის ზოგიერთი მცხოვრები ცხვრებს—დუმებს, ხოლო აქლემებს—კუზს აჭრიდა. მაშინ წმინდა მუჰამმედმა ﷺ გამოაცხადა: „ცოცხალი ცხოველისგან მოჭრილი ხორცის ნაჭერი ლეშია" და ამით მსგავსი ხორცის საკვებად გამოყენება აკრძალა.

**3. სისხლი**: სისხლი აკრძალულ პროდუქტთაგან ერთ-ერთია. სურა „ბაყარას" 173-ე აიათში სისხლი აღნიშნულია სიტყვით „დამმი" და აკრძალულ პროდუქტთა რიცხვში შედის. არსებობს ასევე აიათი სურაში „ენღამი":

***„უთხარი შენ: ვერ ვპოულობ რაც მე მეუწყა იმაში აკრძალულს საჭმელებიდან, გარდა ლეშისა, ან დანთხეული სისხლი, ან ღორის ხორცისა, უეჭველად, იგი სიმურდლეა ან სიბილწე, რომელიც ალლაჰის სახელის მოუხსენიებლად დაიკლა; მაგრამ თუკი იძულებული***





***იყოს ვინმე, არა ზღვარგადასულობითა და არა".*** *(ენ-ღამი, 6/145)* ამ აიათში სისხლი ასევე აკრძალულია.

### *საკვებში სისხლის გამოყენების აკრძალვის სიბრძნე*

სისხლი თავისი ბუნებით უწმინდურია, რადგან მასში ცირკულირებს მეტაბოლიზმისა და ნივთიერებათა დაშლის პროდუქტები. ამიტომ უზენაესმა ალლაჰმა ადამიანის ჯანმრთელობის დასაცავად სისხლის გამოყენება აკრძალა.

გარდა ამისა, საკვებში სისხლის გამოყენება ეწინააღმდეგება იმ ადამიანის ბუნებას, რომელიც საუკეთესო სახითაა გაჩენილი და რომელსაც პოტენციურად შეუძლია, ანგელოზებზე მაღლაც კი დადგეს.

სისხლი სიველურისა და აგრესიის სიმბოლოა. ისლამში აკრძალულია საკვებში ყოველივე იმის გამოყენება, რასაც შეუძლია შეცვალოს ყველაზე სრულყოფილი სახით გაჩენილი ადამიანის ბუნება, დაამდაბლოს ის ცხოველის მდგომარეობამდე და განაწყოს უზენაესი ალლაჰის წინააღმდეგ. სისხლი, სწორედ ასეთი პროდუქტების რიცხვში შედის.

**4. ღორის ხორცი.** ერთ-ერთი პროდუქტი, რომელზეც აკრძალვა ვრცელდება, არის ღორის ხორცი. მიუხედავად იმისა, რომ ბევრ ქვეყანაში ღორის ხორცს საკვებად იყენებენ, თვითონ ღორი ყოველთვის მდაბალი და საძულველი ცხოველი იყო. დასავლეთის ბევრ ქვეყანაში ადამიანები ერთმანეთის მიმართ თავიანთ რისხვასა და სიძულვილს გამოხატავენ სიტყვებით: „ჭუჭყიანო ღორო!" ღორის ხორცი აკრძალულია ქრისტიანობაშიც და იუდაიზმშიც. საკითხის დაწვრილებით შესასწავლად მივმართოთ ყურანს. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:





***„მან ხომ მხოლოდ ლეში, სისხლი და ღორის ხორცი აგიკრძალათ თქვენ..."*** *(ბაყარა 2/173)*

სხვა აიათი აცხადებს: ***„თქვენ აგეკრძალათ ლეში, სისხლი, ღორის ხორცი..."*** *(მაიდა 5/3)* კიდევ ერთ აიათში ნაბრძანებია:

***„ვერ ვპოულობ რაც მე მეუწყა იმაში აკრძალულს საჭმელებიდან, გარდა ლეშისა, ან დანთხეული სისხლი, ან ღორის ხორცისა..."*** *(ენლამი, 6/145)*

ყოველივე ამისგან გამომდინარეობს, რომ ღორის ხორცის გამოყენება კატეგორიულად აკრძალულია.

### *ღორის ხორცის აკრძალვის სიბრძნე*

ალლაჰმა ადამიანი საუკეთესო სახით გააჩინა და სურს, რომ მან თავისი მდგომარეობა შეინარჩუნოს. ალლაჰი სუფთაა და სუფთა ადამიანები უყვარს, ხოლო ღორი, ჩვეულებრივ ჭუჭყიან, გახრწნილ, მყრალ საკვებს ჭამს, ანუ თავისი ბუნებითა და მიდრეკილებებით ის სიძულვილს იწვევს და საჭმელად არანაირად ვარგა. ღორის ჯაგარში და კანში არის კარცეროგენული ნივთიერებები, ხოლო მისი ორგანიზმი დაავადებულია სხვადასხვა პარაზიტებით, ისეთებით, როგორებიცაა ტრიქინელა და სოლიტერი. სამეცნიერო გამოკვლევებმა დაამტკიცეს, რომ იმ ადამიანებს, რომლებიც ღორის ხორცს ჭამდნენ, ხანდაზმულ ასაკში სისხლძარღვების თრომბოზი ემართებოდათ.

ღორის ხორცი არა მარტო ადამიანის ჯანმრთელობას ემუქრება, არამედ უარყოფითად მოქმედებს მასზე ფსიქოლოგიური და ზნეობრივი თვალსაზრისით. ცნობილია, რომ ღორი არის ერთადერთი ცხოველი, რომელიც თავისი პარტნიორის მიმართ ეჭვს არ გა-





ნიცდის მაშინ, როცა ადამიანი ძალიან მგრძნობიარეა გარემოს ზემოქმედების მიმართ. ამიტომ ადამიანის ხასიათი, მისი ფსიქოლოგიური პორტრეტი და ქცევა დამოკიდებულია საცხოვრებელ გარემოზე, გამოყენებულ საკვებსა და აღზრდაზე. მაგალითად, ვეგეტარიანელისა და იმ ადამიანის ქცევა და ხასიათი, რომელიც ძირითადად ცხოველური საკვებით იკვებება, განსხვავებულია. ცნობილია, რომ ვეგეტარიანელები, ჩვეულებრივ, უფრო რბილები და მშვიდობისმოყვარენი არიან.

ამგვარადვე, სავსებით ბუნებრივია, რომ იმ ადამიანის ქცევასა და ხასიათში, რომელიც საკვებად ღორის ხორცს იყენებს, ჩნდება არაჯანსაღი მიდრეკილებები, ისეთი როგორიცაა: მაგალითად, მეუღლესთან მიმართებაში ეჭვის უქონლობა და გულგრილი დამოკიდებულება პატივისა და ღირსების ზოგიერთი საკითხის მიმართ.

დასავლურ სამყაროში ეჭვიანობის დაჩლუნგების ერთ-ერთი მთავარი ფაქტორი ღორის ხორცის გამოყენებაა.

ისლამმა აკრძალა ღორის ხორცის გამოყენება, რათა ადამიანებში ბუნებრივი გრძნობები შეენარჩუნებინა და საშუალება მიეცა მისთვის, როგორც უზენაესი ალლაჰის მიერ გაჩენილთა გვირგვინისთვის, რომ მას საკუთარი დანიშნულებისამებრ ეცხოვრა. მთავარი ფაქტორი, რომელიც ადამიანს პატივის შენარჩუნების შესაძლებლობას აძლევს, არის ეჭვის გრძნობა. იმ ადამიანის ღირსება იწვევს ეჭვს, რომელიც ცოლზე არ ეჭვიანობს.





რა თქმა უნდა, ალბათ, არსებობს ჩვენი ცოდნისთვის მიუწვდომელი, ღორის ხორცის აკრძალვაში ჩადებული სხვა სიბრძნეც. ყურადღება უნდა მივაქციოთ იმას, რომ ღორის ხორცი და მისგან წარმოებული ყველა პროდუქტი (სალა, ცხიმი და ა.შ.) აკრძალულია. ამიტომ უფრო გულდასმით უნდა მივუდგეთ ისეთი, ხშირად გამოსაყენებადი პროდუქტების საკითხს, როგორებიცაა: შოკოლადი, ორცხობილა, ბისკვიტები და ა.შ. მათში, შესაძლოა, გამოყენებული იყოს ღორის ხორციდან წარმოებული რაიმე პროდუქტი.

**5. ცხოველები, რომლებიც დაკლული არ არის ალლაჰის სახელით.** ისლამის მიხედვით ნებადართულია ყველა სიკეთის გამოყენება, რომელიც ალლაჰის მიერაა გაჩენილი. ერთ-ერთი ასეთი სიკეთეა ხორცი. როგორც ვიცით, ნებადართულია, ყოველგვარი შიშის გარეშე, ხორცის ყველა არააკრძალული სახეობის საკვებში გამოყენება, მაგრამ ყურადღება უნდა მივაქციოთ იმას, რომ ამ საკითხისადმი გულგრილი მიდგომის დროს, ნებადართული ცხოველების ხორციც კი შესაძლოა, აკრძალული (ჰარამი) გახდეს. მაგალითად ისეთი ცხოველების ხორცის, როგორებიცაა, ძროხა, აქლემი, თხა, საკვებში გამოყენება ნებადართულია, მაგრამ თუ მათი დაკვლა მოხდება არა ისლამის კანონებით, ამ ცხოველების ხორცი აკრძალული (ჰარამი) გახდება. ცხოველი უნდა დაიკლას ალლაჰის სახელის ხსენებითა და წარმოთქმით. იმ ცხოველის ხორცი, რომელიც დაკლულია სხვა ღვთაების სახელით ან მისი გულისთვის, აკრძალული ხდება. ამასთან დაკავშირებით უზენაესი ალლაჰი აიათში ბრძანებს:





***„მან ხომ მხოლოდ ლეში, სისხლი და ღორის ხორცი აგიკრძალათ თქვენ და ის, რაც დაიკლა ალლაჰის სახელის მოუხსენიებლად...“*** *(ბაყარა 2/173)*

გამოთქმის - „ალლაჰის სახელის წარმოთქმის გარეშე“ ქვეშ იგულისმება ან ალლაჰის სახელის არხსენება, ან რომელიმე სხვა სახელის წარმოთქმა.

ისლამი არა მარტო კრძალავს ცხოველის დაკვლას სხვა ღვთაების სახელით, არამედ წყევლის მათ, რომლებიც მსგავს ქმედებებს სჩადიან. ამასთან დაკავშირებით ალი იბნ აბუ თალიბისგან გადმოცემულია, სადაც ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობს: *„ალლაჰი წყევლის მას, რომელიც საქონელს ალლაჰის გარდა, სხვა სახელით კლავს“. (მუსლიმი ადაჰი 45)*

### *ისლამის კანონების მიხედვით, როგორ უნდა დაიკლას საქონელი?*

ხორცი საკვებად, რომ ნებადართული გახდეს, უნდა ვიცოდეთ, ისლამის კანონების მიხედვით, როგორ უნდა დავკლათ საქონელი. ჰადისიდან ცნობილი ხდება, რომ *„ცხოველის ყელი იჭრება ქვედა ყბასა და იმ ადგილს შორის, სადაც კისერი სხეულში გადადის“ (ბუჰარი, ზაბაიჰი, 24)*

ასეთია საქონლის დაკვლის მეთოდი.

ცხოველს, სიტყვებით „ბისმილლაჰი ალლაჰუ ექბერ!“ (ალლაჰის სახელით, ალლაჰი უდიდესია!) ყელს გამოჭრიან იმ ადგილზე, სადაც ის სხეულში გადადის. თუ საქონლის დამკვლელი ადამიანი ამ სიტყვებს განზრახ არ წარმოთქვამს, მაშინ ამ ცხოველის ხორცის საკვებში გამოყენება არ შეიძლება. ყურანში უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:





***„და არ მიირთვათ ის, რაზეც ალლაჰის სახელი არ არის მოხსენიებული!“*** *(ენღამი 6/121)*

თუ ადამიანს, ამ სიტყვების წარმოთქმა დაავიწყდება, ან მღელვარების გამო ვერ შეძლებს, დაკლული ცხოველის ხორცის ჭამა შეიძლება. ეს იმიტომ, რომ ალლაჰის სახელი გამორჩათ არა განზრახ, არამედ გულმავიწყობის გამო. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობს: *„შეცდომისა და დავიწყების გამო ჩემ უმმეთს პასუხისმგებლობა არ ეკისრება“ (იბნი მაჯე, ტალაყი, 16)*

***შეიძლება თუ არა იმ ცხოველების ხორცის ჭამა, რომლებიც დაკლულია სხვა რელიგიის წარმომადგენელთა მიერ?***

ისლამმა მკაფიოდ განსაზღვრა ქრისტიანებთან და იუდეველებთან, რომლებსაც ასევე „წიგნბოძებულებს“ უწოდებენ, ურთიერთობების ნორმები. მუსლიმს შეუძლია, ცოლად მოიყვანოს ამ რელიგიების წარმომადგენელი და მიირთვას მათი საჭმელი აკრძალული მომენტების არარსებობისას. ქრისტიანებმა და იუდეველებმა ცხოველი ისას ან უზეირის სახელით არ უნდა დაკლან იმიტომ, რომ ეს იქნება ალლაჰისთვის მოზიარეთა დაწესების ნიშანი (შირქი) და შესაბამისად ცხოველი ალლაჰის სახელით არ იქნება დაკლული.

მომდევნო აიათი მიუთითებს, რომ „წიგნბოძებულთა“ მიერ დაკლული ცხოველის ხორცის, საკვებში გამოყენება ნებადართულია: ***„დღეიდან თქვენთვის საკვებად ნებადართულია ყველაფერი, რაც რამ კარგი და სუფთაა. ნებადართული გაქვთ იმათი საჭმელიც, ვისაც ებოძათ ღვთიური წიგნი, ასევე მათაც შეუძლიათ მიირთვან თქვენი საკვები...“*** *(მაიდა, 5/5)*





ამასთან ერთად ათეისტების, წარმართების, ცეცხლთაყვანისმცემლების, ინდუისტების, ბუდისტების და ა.შ. დაკლული ცხოველის ხორცი მუსლიმებისთვის აკრძალულია იმიტომ, რომ ისინი უარყოფენ ალლაჰს და მას მოზიარეებს უწესებენ.

**6. ვირისა და ჯორის ხორცი.** ვირისა და ჯორის ხორცის საკვებში გამოყენება ისლამის მიერ ასევე აკრძალულია. ჯაბირისგან გადმოცემულ მოსაზრებაში ნათქვამია: *„ჰაიბერის ციხის ალყის დროს, ალლაჰის შუამავალმა ვირის ხორცის ჭამა აგვიკრძალა“ (მუსლიმი, 24, 32)*

ჯორის ხორცი ასევე აკრძალულია იმიტომ, რომ ის ჰიბრიდია ვირის(ვირის და ცხენის ნაჯვარია), რომლის ხორცის გამოყენებაც საკვებში აკრძალულია და ცხენის, რომლის ხორცის გამოყენებაც არასასურველია. სწავლულთა აბსოლიტური უმრავლესობის მოსაზრების თანახმად, ჯორის ხორცი აკრძალულია.

## 7. ველური ცხოველები, რომლებსაც ეშვები აქვთ. მტაცებლები.

ისლამი კრძალავს საკვებში მტაცებლებისა და იმ ველური ცხოველების ხორცის გამოყენებას, რომლებსაც ეშვები აქვთ. ასეთ ცხოველებს განეკუთვნებიან, დათვი, მგელი, ვეფხვი, ლომი, ლეოპარდი, მელია, ტურა, კატა, მაიმუნი და სხვა.

ამ თემაზე შესაძლებელია ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისის მოყვანა: *„საკვებში აკრძალულია იმ ველური ცხოველების ხორცის გამოყენება, რომლებსაც ეშვები აქვთ, სხვებზე ნადირობენ და კლავენ“. (მუსლიმი, საიდი 15; მუვათთა, საიდი14; თირმიზი, საიდი 3; ნესაი, საიდი28)*





გარდა ამისა, საკვებში კატის ხორცის გამოყენებაც აკრძალულია. ამასთან აკრძალვა ვრცელდება კატების გაყიდვასა და მათი გაყიდვისგან მიღებული ფულის გამოყენებაზე. ჯაბირისგან გადმოცემულ მოსაზრებაში ნათქვამია: *„ალლაჰის შუამავალმა ﷺ აგვიკრძალა კატის ხორცის ჭამა, ასევე მათი გაყიდვა და გაყიდვით მიღებული ფულის გამოყენება“. (თირმიზი ბუიუ 49; აბუ დაუდი, ეტლიმე 26; ნესაი, საიდი 30)*

ბოლო დროს ზოგიერთ მუსლიმურ ქვეყანაში შეიმჩნევა კატების პოპულაციის შემცირება. მიზეზი მდგომარეობს იმაში, რომ მაწანწალა კატებს იჭერენ და ჰყიდიან იმ ქვეყნებში, სადაც ამ ცხოველებს ჭამენ, მაგალითად, ჩინეთში. ზემოთხსენებული ჰადისი კრძალავს კატებით ვაჭრობას და მათი გაყიდვით მიღებული ფულის გამოყენებას.

**8. მტაცებელი ფრინველები.** მტაცებელი და ლეშისმჭამელი ფრინველების ხორცის საკვებში გამოყენება ასევე აკრძალულია. ეს ფრინველები უკვე თავიანთი ბუნებით იწვევს ზიზღს იმიტომ, რომ იკვებებიან სისხლითა და მძორით. ასეთი ფრინველები არიან ყვავი, არწივი, შევარდენი და სხვა.

ირბადა იბნ სარიას გადმოცემულ მოსაზრებაში ნათქვამია: „ალლაჰის შუამავალმა ﷺ ჰაიბერის ციხესიმაგრის ალყის დროს აგვიკრძალა ბრჭყალების მქონე მტაცებელი ფრინველებისა და ვირის ხორცის ჭამა“. ჰადისში მითითებული, ფრინველების ხორცის ჭამა კატეგორიულად აკრძალულია. აღნიშნული აკრძალვის მთავარი სიბრძნე მდგომარეობს იმაში, რომ ეს ფრინველები ჭამენ ბინძურ და ადამიანისთვის აკრძალულ საკვებს.




**9. მწერები, მატლები, ამფიბიები, ქვეწარმავლები, მღრღნელები.** მღრღნელების (ისეთები, როგორებიცაა: თაგვები, ვირთხები და ა.შ) მწერების (ისეთები, როგორებიცაა ბუზები, ფუტკრები, ჭიანჭველები), ქვეწარმავლების (გველები ხვლიკები), ასევე მატლების გამოყენება საკვებში აკრძალულია. გამონაკლისს მხოლოდ სარანჩა წარმოადგენს. ამის მტკიცებულებად შეგვიძლია მოვიყვანოთ იბნ აბუ აიუფის მიერ გადმოცემული ჰადისი: *„მე ალლაჰის შუამავალთან ﷺ ერთად შვიდ ლაშქრობაში ვმონაწილეობდი და ამ ლაშქრობების დროს, მასთან ერთად სარანჩას ვჭამდით“. (ბუჰარი, საიდი13; მუსლიმი, საიდი 52; თირმიზი, ეტლიმე 22; დაუდი, ეტლიმე 35; ნესაი, საიდი 37)*

**10. წყალში მცხოვრები, ზოგიერთი ცხოველი.**

აბუ ჰანიფეს მოსაზრებით, ისეთი ცხოველები, როგორებიცაა კობორჩხალები, მიდიები, ზღვის კუები, საკვებში გამოსაყენებლად უვარგისია

## ნებადართული საკვები

სურაში „მაიდა“ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„ისინი გეკითხებიან შენ, რა არის მათთვის ნებადართული, უთხარი: ყველანაირი სუფთა საკვები...“*** *(მაიდა, 5/4)*

სურაში „ბაყარა“ ასევე ნაბრძანებია: ***„ჰეი, ადამიანებო! ჭამეთ რაც არის ნებადართული და სუფთა ამ ქვეყანაზე...“*** *(ბაყარა 2/168)*

ამავე სურას სხვა აიათში ნაბრძანებია: ***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ჭამეთ, რაც რამ კარგი საზრდო მოგმადლეთ და მადლობა შესწირეთ ალლაჰს, თუკი თქვენ მხოლოდ მას სცემთ თაყვანს.“*** *(ბაყარა 2/172)*





ამ აიათებიდან აშკარა ხდება, რომ ალლაჰს სურს, მივიღოთ ის საკვები, რომელიც სუფთაა და არ არის მავნებელი. უპირველეს ყოვლისა, ეს არის ბოსტნეული და ხილი, ასევე ისეთი ფრინველები და ცხოველები, როგორებიცაა ბატი, იხვი, კურდღელი, მტრედი, აქლემი, ძროხა, ცხვარი, თხა და ა.შ. თუ ეს ცხოველები დაკლულია ალლაჰის სახელით, მაშინ მათი ხორცი ნებადართულია (ჰალალი). გარდა ამისა, შეიძლება სხვადასხვა სახეობის თევზის ჭამა, ისეთი შემთხვევების გარდა, როდესაც თევზი წყალში კვდება და წყლის ზედაპირზე ამოტივტივდება. სხვა სიტყვებით, ნებადართულია ყველაფერი, რაც არ არის სისხლი, ლეში, ღორის ხორცი და მისგან წარმოებული; არ შეიცავს მწერებს და რაიმე უწმინდურს; არ არის მტაცებელი ცხოველებისა და ფრინველების ხორცი; არ შეიცავს ალკოჰოლსა და არ არის მისგან წარმოებული.

**დასკვნა:**

1. უზენაესმა ალლაჰმა აგვიკრძალა უსუფთაო, უწმინდური და მავნებელი საკვების მიღება და როგორც ამის შესახებ აიათებშია ნათქვამი, ნება მოგვცა სუფთა და ჯანსაღი საკვები ვჭამოთ. ეს იმისთვის, რომ საშუალება მოგვცეს ადამიანებს ამ ქვეყანაზე ჯანსაღად და ბედნიერად ვიცხოვროთ და მარადიულ სამყაროში ხსნა მოვიპოვოთ.

2. უზენაესმა ალლაჰმა აგვიკრძალა ლეში, სისხლი, ღორის ხორცი, ალლაჰის სახელის ხსენების გარეშე დაკლული ცხოველების ხორცი, ვირისა და ჯორის ხორცი, მტაცებელი და ისეთი ცხოველების ხორცი, რომლებსაც აქვთ ეშვები, მტაცებელი და ისეთი ფრინველების ხორცი, რომლებსაც აქვთ ბრჭყალები. ასევე მღრღნელების, ქვეწარმავლების, მწერებისა და





ზოგიერთი იმ ცხოველის ხორცი, რომლებიც წყალში ცხოვრობენ და უწმინდურებად ითვლებიან.

3. აკრძალვას შეიცავს, წმინდა ყურანის აიათები და ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისები.

4. როგორც ბუჰარის მიერ გადმოცემულ ჰადისში მითითებული, გამონაკლის შეადგენს სარანჩა, ხოლო მკვდარი ცხოველებიდან, რომელთა გამოყენება საკვებში შეიძლება, თევზი, თუ ის მუცლით წყლის ზედაპირზე არ ამოტივტივებულა. ჰადისი: *„ჩვენ ნებადართული გვაქვს მკვდრების ორი სახეობა (ანუ მათი ჭამა შეიძლება იმ შემთხვევაშიც, თუ თავიანთი სიკვდილით მოკვდნენ) სარანჩა და თევზი“.*

5. წიგნბოძებულთა საკვებისა (გარდა იმ შემთხვევებისა, როდესაც ეს არის ღორის ხორცი და ალკოჰოლი) და ხორცის (თუ ცხოველი დაკლული არ იყო ისას ან უზეირის სახელით) გამოყენება ნებადართულია.

6. იმ ცხოველის ხორცის საკვებში გამოყენება, რომელიც დაკლულია არაწიგნბოძებულთა მიერ (სიკჰები, ინდუისტები, ცეცხლთაყვანისმცემლები, წარმართები), აკრძალულია.

## ადამიანის მოკვლა და მკვლელის დასჯა ისლამში

ჩვენს საზოგადოებაში, სამწუხაროდ, შეგვიძლია შევხვდეთ არა მარტო სიხარულს, ბედნიერებასა და გულების ერთობას, არამედ, ასევე დანაშაულს, ტერორსა და მკვლელობებს.

დედამიწაზე, სადაც ოდესღაც ცხოვრობდნენ ადამიანები, რომლებიც შიშობდნენ, რომ ჭიანჭველა არ გაესრისათ, ახლა კრიმინალი ბატონობს. ჩვენ





ვცხოვრობთ საუკუნეში, როდესაც ნამუსიანი და ჰუმანური ადამიანების რიცხვი სამწუხაროდ მცირდება და იზრდება იმ ადამიანთა რაოდენობა, რომლებიც იმდენად გადაგვარდნენ, რომ მათთვის ადამიანის მოკვლა უფრო ადვილია, ვიდრე ჭიანჭველას გასრესა. რამდენადაც ძლიერ შორდება ადამიანი „იჰსანის" (იჰსანი არის იმის მუდმივი შეგრძნება, რომ ალლაჰის მეთვალყურეობის ქვეშ იმყოფები. ჰადისში ნათქვამია: „იჰსანი არის ალლაჰისადმი ისეთი თაყვანისცემა, თითქოს, მას ხედავ და თუ მას ვერ ხედავ, იცოდე, რომ ის შენ გხედავს") თვისებას, რომელიც ალლაჰის მუდმივი მეთვალყურეობის ქვეშ ყოფნას გვახსენებს, იმდენად მეტად შეჰყავს საკუთარი თავი ჩიხში, ამრავლებს თავისი დანაშაულებების მსხვერპლს.

მკვლელობა, არის სასტიკი დანაშაული, რომელიც ანგრევს წესრიგსა და წყობას საზოგადოებაში, ძირს უთხრის ადამიანის რწმენას საკუთარ თავში და ნდობას იმ სახელმწიფოს სამართლებრივი სისტემის მიმართ, რომელშიც ის ცხოვრობს. ისლამი მოწოდებულია გააუქმოს ჩაგვრა და უსამართლობა, შეწყვიტოს სისხლისღვრა და დაამყაროს მშვიდობა, სიმშვიდე, კეთილდღეობა და აბსოლიტური სამართლიანობა, რომლის დროსაც დაჩაგრული არავინ იქნება.

ამ მიზეზით ისლამი, ადამიანს ძალიან დიდ ფასს ანიჭებს და მისთვის სიცოცხლის ხელყოფას დიდ დანაშაულად აღიქვამს.

ისლამში, ადამიანის მოკვლა ერთ-ერთი ყველაზე საშინელი ცოდვაა. ამასთან დაკავშირებით, წმინდა ყურანში უზენაესი ალლაჰი განსაზღვრავს მკვლელობის სახეობებსა და მკვლელთა დასჯას. მკვლელობა განხილული იქნება ორ კატეგორიაში, რის შესახებაც





დაწვრილებით ვისაუბრებთ. ისლამში მკვლელობისთვის სასჯელი დამოკიდებულია იმაზე, რა კატეგორიაში ხდება მოცემული დანაშაული. ისლამი მკვლელობას ჰყოფს ორ კატეგორიად:

1. წინასწარ განუზრახველი მკვლელობა
2. წინასწარ განზრახული მკვლელობა.

ნებისმიერ შემთხვევაში ისლამი, დანაშაულს სასჯელის გარეშე არ ტოვებს და დამნაშავეს, დანაშაულის სიმძიმეზე დამოკიდებულებით სჯის. შევეცადოთ აიათებისა და ჰადისების შუქზე გავარჩიოთ, როგორ სასჯელს განუსაზღვრავს ისლამი დამნაშავეს მკვლელობის სახეობებზე და დამამძიმებელ გარემოებებზე დამოკიდებულებით.

## მკვლელობა წინასწარ განზრახვის გარეშე

წინასწარ განზრახვის გარეშე მკვლელობა გულისხმობს, მკვლელობას არცოდნით, უნებლიედ ან შემთხვევით. მკვლელობის ასეთი სახეობა, ისლამის ისტორიაში მრავალ კონკრეტულ შემთხვევაში, ყველაზე განსხვავებულ პერიოდებში და საზოგადოებებში გვხვდება. ალლაჰის შუამავლის ﷺ დროშიც კი ხდებოდა ასეთი მკვლელობები. ამიტომ უზენაესმა ალლაჰმა ზეგარდმოავლინა აიათი, რომელშიც განსაზღვრულია სასჯელი მსგავსი დანაშაულისთვის.

ამასთნ დაკავშირებით შეიძლება მოვიყვანოთ ერთი საინტერესო შემთხვევა ისტორიიდან. ალლაჰის შუამავლის ﷺ დროს დედის მხრიდან ებუ ჯეჰილის ძმამ, აიაშ იბნ აბუ რაბიამ ისლამი მიიღო და ეშინოდა ნათესავების რისხვის, მედინაში გაიქცა. მისმა დედამ





დაიფიცა, რომ არც რამეს დალევდა, არც შეჭამდა და მზის ქვეშ დაელოდებოდა საკუთარი შვილის მედინადან მექაში დაბრუნებას. მაშინ აბუ ჯაჰილი ჰარის იბნ იეზიდთან ერთად მედინაში წავიდა, რათა აიაში მექაში დაებრუნებინა. როდესაც ადგილზე ჩავიდა ებუ ჯეჰილმა ძმა იპოვა და ჰკითხა: „შენ ხომ იგივე რწმენას აღიარებ, რასაც მუჰამმედი?" მან უპასუხა: „დიახ" ებუ ჯეჰილმა გააგრძელა: „ნუთუ ის არ გავალდებულებთ, რომ ნათესავებთან ურთიერთობა შეინარჩუნოთ?" აიაშმა დასტურით უპასუხა. ბოლოს ებუ ჯეჰილმა ძმას უთხრა: „მაშინ დაბრუნდი მექაში დედასთან და აღასრულე შვილის მოვალეობა, ხელსაც არავინ დაგაკარებს!"

აიაშ იბნ აბუ რაბია მასთან ერთად მექაში გაემგზავრა. როდესაც ქალაქის შემოგარენს მიუახლოვდნენ, ებუ ჯეჰილმა საკუთარ ძმას ხელები შეუკრა და ჯოხით ასი დარტყმა მიაყენა. როდესაც ებუ ჯეჰილის შემდეგ, ჰარისმაც მას ჯოხი ასჯერ დაარტყა, ნაცემმა აიაშმა ამ უკანასკნელს უთხრა: „ებუ ჯეჰილი ჩემი ძმაა. მისი გაგება შემიძლია. მაგრამ შენ ვინ ხარ, ჯოხით რომ მცემ!? თუ ოდესმე მოგწვდი, იცოდე, რომ მოგკლავ!"

როდესაც ბოლოსდაბოლოს აიაში დედასთან მივიდა, ვერც გულმოწყალებას შეხვდა და ვერც სიბრალულს. დედამ მისი შეკვრა და ასე მანამდე დატოვება ბრძანა, სანამ ის წინაპართა რწმენას არ დაუბრუნდებოდა. ბოლოს აიაშმა თავი ისე მოაჩვენა, რომ დანებდა და წარმართობაში დაბრუნების შესახებ განაცხადა. განთავისუფლებული ისევ მედინაში გაიქცა. როდესაც ეს ყველაფერი მექაში ხდებოდა, ჰარისმა ისლამი მიიღო, მაგრამ, ბუნებრივია აიაშს არ შეეძლო ეს სცოდნოდა. ერთხელ, ის ჰარისს პირისპირ შეეჯახა





და მოკლა. შემდეგ მან გაიგო, რომ ჰარისი მუსლიმი გამხდარიყო, ჩადენილი მწარედ ინანა და ალლაჰის შუამავალთან ﷺ მივიდა. ამასთან დაკავშირებით ზეგარდმოვლინდა აიათი:

***„და არ შეიძლება, მორწმუნემ მორწმუნე მოკლას, უნებლიე შემთხვევის გარდა“*** *(ნისა, 4/92)*

როგორც ამ აიათიდან ხდება აშკარა, მუსლიმს მუსლიმი ძმის მოკვლა ეკრძალება. შემთხვევითი მკვლელობები გამონაკლისს წარმოადგენს. როგორც უკვე ნათქვამი იყო, ალლაჰის შუამავლის დროსაც ხდებოდა განუზრახველი მკვლელობები. ამის შესახებ არსებობს წმინდა მუჰამმედის ჰადისი:

*„მკვლელობა ქვების ერთმანეთის მიმართ სროლით, მათრახის ან ჯოხის დარტყმით განუზრახველად ითვლება და დიიეთი (დიიეთი—ისლამის სამართალში საზღაური სისხლისთვის, რომელსაც მკვლელობაში ან სხეულის დაზიანებაში დამნაშავე მოკლულის ნათესავებს ან თავად დაზარალებულს (სხეულის დაზიანების შემთხვევაში უხდის.) გადახდილი უნდა იყოს, როგორც განუზრახველი მკვლელობისთვის. ვინც დიიეთის გადახდას შეუშლის ხელს, მასზე ალლაჰის წყევლა და რისხვა იქნება, ხოლო მისი ყველანაირი თაყვანისცემა, სავალდებულოც და ნებაყოფლობითიც, მიღებული არ იქნება.!“ (ებუ დაუდი, დიიეთი 17; ნესაი, ქასამე 29)*

ცხოვრებისეული სტანდარტების ცვლილებებთან და ტექნოლოგიების განვითარებასთან ერთად განუზრახველი მკვლელობების პრეცედენტები და შემთხვევები სურათს ცვლის, მათი რაოდენობა იზრდება. თუ ადრე ადამიანები შემთხვევითი გასროლის შედეგად იღუპებოდნენ, დღეს ვხედავთ განუზრახველი მკვლელობების სრულიად სხვა მეთოდებს: ფეხით





მოსიარულეებზე დაჯახებას, დენის დარტყმას თანამდებობის პირთა უყურადღებობით და ა.შ.

ისლამის მიხედვით, როგორ ისჯება ის, ვინც განუზრახველად სხვა ადამიანი მოკლა?

ამ საკითხის მნიშვნელობის გამო მივმართოთ აიათს:

***„...და ვინც შემთხვევით მოკლას მორწმუნე, დაეკისროს ერთი მორწმუნე მონის გათავისუფლება და სისხლის გამოსასყიდი მისი ოჯახისათვის, თუ არა პატიებისა“.*** *(ნისა 4/92)*

აიათში მკაფიოდ არის განსაზღვრული სასჯელი შეცდომით ან განუზრახველი მკვლელობისთვის.

ისლამი ადამიანის სიცოცხლეს ისეთ მნიშვნელობას ანიჭებს, რომ განუზრახველი მკვლელობისთვისაც კი ამ ქმედების ჩამდენს პასუხისგებაში აძლევს. როგორც აიათში არის ნათქვამი, მუსლიმის განუზრახველი მკვლელობისთვის მკვლელმა მუსლიმი მონა უნდა გაათავისუფლოს და მოკლულის ნათესავებს დიიეთი გადაუხადოს. ვინაიდან, ჩვენს დროში მონობა აღარ არსებობს, მკვლელმა მოკლულის ნათესავებს უზრალოდ დიიეთი უნდა გადაუხადოს.

ადამიანს, რომელიც მკვლელი შემთხვევით ან შეცდომით გახდა, განსაზღვრული აქვს ზემოთნახსენები სასჯელი. მაგრამ, თუ მოკლულის ნათესავები კეთილი ნების ნიშნად გამოსასყიდზე უარს იტყვიან, მკვლელისთვის მისი გადახდა სავალდებულო აღარ იქნება. მკვლელის პატიება და დიიეთზე უარის თქმა—ეს არის ჰუმანური აქტი, მოკლულის ნათესავების მხრიდან კეთილშობილების, გულუხვობისა და კაცთმოყვარეობის სიმბოლო.

უზენაესი ალლაჰი მიტევებასა და გულმოწყალებას გვიბრძანებს იმიტომ, რომ ყველაზე მიმტევებელი და





გულმოწყალე თავად ის არის. თავისი ყოვლადმიმტევებლობის მტკიცებულებად ის ქმნის ყველა პირობას, რათა ყველა ხელსაყრელ შემთხვევაში მოგვიტევოს და ცოდვებისგან განგვწმინდოს, მარადიულ სამყაროში სასჯელისგან გადაგვარჩინოს. ხსნის მოპოვების ყველაზე ხელსაყრელი და უნივერსალური საშუალება არის მონანიება. უზენაესმა ალლაჰმა სინანულისა და მონანიების კარი ღია იმისთვის დატოვა, ვინც შეცდომით მკვლელობა ჩაიდინა, მაგრამ საშუალება არ აქვს მონა გაათავისუფლოს და არ გააჩნია ფული დიიეთის გადასახდელად. თუმცა, რა თქმა უნდა, მონანიებისთვის არსებობს განსაზღვრული პირობები, როგორც ამის შესახებ აიათებშია საუბარი. უზენაესი ალლაჰი სურაში „ნისა“ ბრძანებს: ***„ ... და ვისაც არა მოეპოვება, მაშინ მარხულობა ზედიზედ ორი თვის განმავლობაში ალლაჰის წინაშე მოსანანიებლად.“*** *(ნისა 4/92)* აქედან გამომდინარეობს, რომ ასეთი ქმედების ჩამდენმა და მონანიების მსურველმა, რომელსაც არ ჰყავს მორწმუნე მონა და არ აქვს ფული დიიეთის გადასახდელად, ზედიზედ ორი თვე მარხვა უნდა შეასრულოს.

ყველა ზემოთნახსენები დებულება ეხება იმათ, რომლებმაც მუსლიმი წინასწარ განზრახვის გარეშე მოკლეს. მაგრამ უფრო მნიშვნელოვანი თემა არის იმათი მდგომარეობა, რომლებმაც მკვლელობა წინასწარ განზრახვით და საკუთარი ნებით ჩაიდინეს.

### წინასწარ განზრახული მკვლელობა

ისლამი კრძალავს მოკვლას, სხვა ადამიანისთვის ზიანის მიყენებას, ის ადამიანის სიცოცხლეს, ქონებასა და ღირსებას საკუთარი დაცვის ქვეშ იღებს. წინასწარ განზრახული მკვლელობა ისლამში ერთ-ერთ უმძი-





მეს ცოდვად ითვლება. ამ თემაზე არსებობს ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისი, რომელსაც ყურადღება უნდა მივაქციოთ: *„მთელი სამყაროს განადგურებაც კი (ცოდვის) სიმძიმით, მუსლიმის განზრახ მკვლელობას ვერ შეედრება“.* *(ნესაი, თაჰრიმი 2)* გამოდის, რომ მუსლიმის წინასწარ განზრახვით მკვლელობა უფრო მძიმე ცოდვაა, ვიდრე მთელი სამყაროს განადგურება. სხვა ჰადისში ნათქვამია: *„მას, ვინც, თუნდაც, რაღაცით ხელი შეუწყო მუსლიმის განზრახ მკვლელობას, განკითხვის დღეს შუბლზე ექნება წარწერა „ალლაჰის წყალობის იმედს მოკლებული“.* *(ებუ ჰურეირე, 162)* აქედან გამომდინარეობს, რომ ისინი, რომლებმაც ასე თუ ისე ხელი შეუწყვეს მუსლიმის განზრახ მკვლელობას, მოკლებულნი იქნებიან ალლაჰის წყალობის მიღების იმედს. კიდევ ერთ ჰადისში ნათქვამია: „ალლაჰს შეუძლია ნებისმიერი ცოდვა ნებისმიერ ადამიანს აპატიოს, იმათ გარდა, რომლებმაც მორწმუნე განზრახ მოკლეს და ურწმუნოებაში მოკვდნენ“.

გარდა ამისა, უზენაესი ალლაჰი სურაში „ნისა“ აცხადებს სასჯელის შესახებ, რომელიც ელოდება მათ, რომლებმაც მუსლიმი განზრახ მოკლეს.

***„და ვინც მორწმუნეს მოკლავს განზრახ, ჯოჯოხეთია მისი საზღაური, სადაც დარჩება მუდმივად. განურისხდა მას ალლაჰი და დაწყევლა იგი და გაუმზადა მას სასჯელი საშინელი!“*** *(ნისა 4/93)*

სასჯელი აღნიშნულია ნათლად და მკაფიოდ. ეს სასჯელია:

ა) ჯოჯოხეთში ხანგრძლივი ყოფნა

ბ) ალლაჰის რისხვა და წყევლა

გ) საშინელი სასჯელით დაშინება





როგორც ვხედავთ, უზენაესი ალლაჰი, როგორც განუზრახველი მკვლელობის შემთხვევაში, არ საუბრობს განზრახ მკვლელობისთვის სასჯელის გამოსყიდვაზე. აიათში ლაპარაკია რისხვაზე, სასჯელსა და წყევლაზე, რომელიც მკვლელს ელოდება, როგორც ამ ქვეყანაზე, ასევე მარადიულ ცხოვრებაში.

### *როგორი სასჯელი ელოდება მკვლელს, რომელმაც წინასწარ განზრახული მკვლელობა ჩაიდინა?*

მუსლიმი სამართალმცოდნეების ერთსულოვანი აზრით სასჯელი, რომელიც წინასწარ განზრახული მკვლელობის ჩამდენს ელოდება, თუ მას მოკლულის ნათესავები არ აპატიებენ, არის ყისასი. ყისასი არის მიზღვევა, შურისგება ერთგვაროვანი მოქმედებით. ამ შემთხვევაში მკვლელს ელოდება სასჯელი თვით დანაშაულიდან გამომდინარე, ანუ მკვლელობისთვის—სიკვდილი. სურაში „ბაყარა“ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავალდებულო გახდა თქვენდა სამაგიეროს გადახდა მოკლულთათვის (ყისასი).“*** *(ბაყარა 2/178)*

აქედან გამომდინარეობს, რომ მუსლიმის წინასწარ განზრახულად მკვლელობისთვის სასჯელი არის ყისასი (განზრახ მკვლელობის შემთხვევაში მკვლელიც იგივე სასჯელით უნდა დაისაჯოს). ალლაჰის შუამავალი ბრძანებს: *„ვინც მუსლიმს განზრახ მოკლავს, მას ეკუთვნის ყისასი. ვინც შეეწინააღმდეგება ყისას, დაე, მასზე იყოს ალლაჰის წყევლა და რისხვა. ალლაჰი არ მიიღებს მისგან არც სავალდებულო და არც ნებაყოფლობით ღვთისმსახურებებს“. (აბუ დაუდი დიიეთი 17; ნესაი, ქასამე 29)* მაგრამ ყისასი ყველა წინასწარ განზრახ-





ვით მკვლელთა მიმართ არ გამოიყენება. როგორც უკვე ვახსენეთ, თუ მოკლულის ნათესავები მკვლელს აპატიებენ, ამ უკანასკნელმა დიიეთი უნდა გადაიხადოს. თუ ნათესავები გადაწყვეტენ, რომ არ აპატიონ, მკვლელს სიკვდილით დასჯა ელოდება. ამგვარად, წინასწარ განზრახული მკვლელობის შემთხვევაში მოკლულის ნათესავებს შეუძლიათ, ან შურისძიება მოითხოვონ, აპატიონ, ან მკვლელს დიიეთი გადაახდევინონ. ამ თემაზე არსებობს შუამავლის ჰადისი, რომელსაც ამ საკითხში ნათელი შეაქვს: „იმ ადამიანის ნათესავებს, რომელიც განზრახ იქნა მოკლული, შეუძლიათ, აირჩიონ სამიდან ერთი:

**-მოითხოვონ შურისძიება;**

**-აპატიონ;**

**-ან მიიღონ დიეთი.**

თუ რაღაც მეოთხეს მოითხოვენ, შეაკავეთ ისინი!“ *(აბუ დაუდი, დიიეთი 3; თირმიზი, დიიეთი 13)*

დასაწყისში ისლამი არაერთგზის საუბრობს იმაზე, რომ მკვლელობა უდიდესი ცოდვაა, შემდეგ ყურანისა და ჰადისების შუქზე ლაპარაკობს სასჯელზე, რომელიც მკვლელს ელოდება, და ბოლოს შემოაქვს პრინციპი: განზრახ მკვლელობაში დამნაშავე უნდა მოკვდეს.

შურისგების (ყისასი) საფუძველში არ დევს ადამიანების განადგურება. ასეთნაირად ისლამი ებრძვის არა იმდენად მკვლელებს, რამდენადაც თვით დანაშაულს—მკვლელობას.

შურისგების (ყისასი) არსს უზენაესი ალლაჰი სურა „ბაყარას“ აიათში შემდეგნაირად ხსნის: ***„ჰეი, გონიერ-***





***ნო! სამაგიეროს გადახდაში სიცოცხლეა თქვენთვის. ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისაგან!“*** *(ბაყარა 2/179)*

ყისასი, არის ადამიანის სიცოცხლის თავისებური დაზღვევა იმიტომ, რომ იმ მკვლელის სიკვდილით დასჯა, რომელიც განზრახ კლავს და ძირს უთხრის საზოგადოებაში ადამიანთა უსაფრთხოებას, ათასობით ადამიანის სიცოცხლის გარანტიაა.

იმ თანამედროვე სამართლებრივი სისტემების მიდგომის არსი, რომლებიც სიკვდილის დასჯის წინააღმდეგ გამოდიან, ჯამში მიდის იქამდე, რომ გამოუსწორებელ დამნაშავეებს ბიუჯეტის ფულით ინახავენ, მათ უფრო ძლიერებად და გამოცდილებად აქცევენ, ხოლო შემდეგ ვადის დასრულებასთან ერთად თავისუფლებაზე უშვებენ და ისინიც ბოროტების ჩადენას აგრძელებენ. ამგვარად, იცავენ არა ერთი ადამიანის უფლებებსა და თავისუფლებას, დარტყმის ქვეშ დგება მილიონობით ადამიანის სიცოცხლე. ისლამის სამართალი კი, რომელიც ეყრდნობა ყურანსა და ჰადისებს და მიჰყვება უზენაესის ბრძანებებს, მკვლელის სიკვდილით დასჯას და ამით მისი დანაშაულებრივი გზის შეწყვეტას ბრძანებს. ეს იმიტომ, რომ თუ განზრახ მკვლელობისთვის დამნაშავე სიკვდილით დაისჯება, სხვა დამნაშავეები მსგავსს არა თუ არ ჩაიდენენ, არამედ ამაზე არც კი იფიქრებენ.

ადამიანის ფასი საზოგადოებაში ყოველდღიურად ეცემა იმიტომ, რომ მკვლელი სათანადო სასჯელს არ იღებს. ისლამი კი ადამიანის სიცოცხლეს შეუფასებლად მიიჩნევს. ისლამის სამართლის მიხედვით, ის, ვინც წინასწარ განზრახვით მოკლავს, სიკვდილით დაისჯება. ეს არის კანონი და აუცილებელია (ფარძი)





შესასრულებლად. თუმცა, თუ მოკლულის ნათესავები არ მოინდომებენ, კანონის მიხედვით, დამნაშავის დევნას, სახელმწიფოს შეუძლია, სიკვდილით დასჯის შესახებ გადაწყვეტილება გააუქმოს. ამასთან დაკავშირებით უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„ ... ხოლო ვისაც ეპატიოს რამე თავის (მოკლულის) ძმისაგან (ახლობლებისგან), წესისამებრ უნდა მოიქცეს იგი და აუნაზღაუროს კეთილად (გადაიხადოს დიიეთი)“*** *(ბაყარა 2/178)*

აქედან გამომდინარეობს, რომ თუ ნათესავები აპატიებენ, მკვლელმა დიეთი უნდა გადაიხადოს. ეს დიიეთი გადახდილი უნდა იყოს მკვლელობაში დამნაშავის ქონებიდან, როგორია დიიეთის ოდენობა განზრახ და განუზრახად მკვლელობისთვის? იბნ მასუდის მიერ გადმოცემულ მოსაზრებაში, ალლაჰის შუამავალმა (ს.ა.ვ.) დიიეთის ოდენობა ასი აქლემით განსაზღვრა. ანუ დამნაშავემ მოკლულის ნათესავებს ასი აქლემის ოდენობის დიიეთი უნდა გადაუხადოს. ქვემოთ მოგვყავს ცხრილი, რომელშიც მოყვანილია იმ აქლემების რაოდენობა, ასაკი და სქესი, რომლებიც დამნაშავემ დიეთის სახით უნდა გადაიხადოს

| რაოდენობა | ასაკი (წლოვანება) | სქესი |
|---|---|---|
| 20 | 1 | მამრი |
| 20 | 1 | მდედრი |
| 20 | 2 | მდედრი |
| 20 | 3 | მდედრი |
| 20 | 4 | მდედრი |





მაშ ასე, სულ 100 აქლემი. ეს არის დიიეთი განუზრახსელი მკვლელობისთვის. დიიეთის განზრახ მკვლელობისთვის ისლამის სამართლებრივი სკოლების (მეზჰებები) ზოგიერთი იმამი განსაზღვრავს ასევე 100 აქლემის ოდენობით, მაგრამ მათ შორის 40 მდედრი, მაკე უნდა იყოს.

იქ, სადაც აქლემები არ არის დიიეთი, შესაძლოა, გადახდილი იყოს ოქროთი, ვერცხლით, ფულით ან სხვა რამით, რაც მოცემულ საზოგადოებაში მატერიალურ ფასეულობას წარმოადგენს.

### *მიიღება თუ არა განზრახ მკვლელობაში დამნაშავის მონანიება?*

საკითხებში, რომლებიც აზრთა სხვადასხვაობას იწვევს, საკმარისია, გავითვალისწინოთ უმრავლესობის აზრი. სწავლულთა უმრავლესობის აზრით, თუ ალლაჰი გულწრფელი მონანიების არსებობის შემთხვევაში პატიებს ისეთ მძიმე ცოდვას, როგორიცაა ურწმუნოება, მაშინ მკვლელობის ჩამდენი, რომელიც დანაშაულს გულწრფელად ინანიებს, შეწყალებული იქნება უზენაესისგან, თუ მომავალში ამ საშინელ ცოდვას არ დაუბრუნდება. ეს იმიტომ, რომ ორი ყველაზე დიდი ცოდვა, რომელიც ალლაჰის რისხვას იწვევს, არის მისთვის მოზიარეების დაწესება (შირქი) და ურწმუნოება (ქუფრი), მაგრამ თუ ადამიანი მოინანიებს და მომავალში მათ არ დაუბრუნდება, ყოვლისშემძლე გამჩენი ასეთ ადამიანს აპატიებს. მაშინ, განა ალლაჰი არ აპატიებს გამოუსწორებელ დამნაშავეს, თუ ის ჩადენილს გულწრფელად მოინანიებს და მიტევებას შეევედრება?





**დასკვნა:**

1. ისლამი, რომელიც, უმიზეზოდ ჭიანჭველასთვისაც კი ზიანის მიყენებას კრძალავს, მკვლელობას მძიმე ცოდვად მიიჩნევს,

2. არსებობს მკვლელობის ორი სახე, განზრახ მკვლელობა და წინასწარ განზრახვის გარეშე მკვლელობა.

3. წინასწარ განზრახვის გარეშე მკვლელობისთვის შურისგება (ყისასი) არ არის გათვალისწინებული, მაგრამ დამნაშავემ დიიეთი უნდა გადაიხადოს. დიიეთის მოცულობა: 100 აქლემი და მისი ტოლი თანხა ოქროთი, ვერცხლით, ფულით ან სხვა მატერიალური ფასეულობებით.

4. განზრახ მკვლელობისთვის გათვალისწინებულია სიკვდილით დასჯა. ეს მხოლოდ სასჯელის მიწიერი ნაწილია მაშინ, როცა მარადიულ სამყაროში მკვლელს ელოდება ხანგრძლივი და მტანჯველი სასჯელი ჯოჯოხეთში.

5. თუ მოკლულის ნათესავები მკვლელს აპატიებენ, ამ უკანასკნელისთვის საკმარისი იქნება დიიეთის გადახდა.

6. შურისგება (ყისასი) არის ადამიანის სიცოცხლის დაცვის გარანტია.

7. შურისგების მიზანი არის არა მკვლელის განადგურება, არამედ დანაშაულის აღკვეთა. ერთი მკვლელის სიკვდილით დასჯა სხვა დამნაშავეებს მსგავსი დანაშაულის ჩადენას გადააფიქრებს.





8. სწავლულთა უმრავლესობის აზრით, განზრახ მკვლელობის ჩამდენი ადამიანის გულწრფელი მონანიება უზენაესი ალლაჰის მიერ მიღებული იქნება.

9. დიიეთს განზრახ მკვლელობისთვის მოკლულის ნათესავებს უხდიან. ეს ურთიერთდახმარებისა და ურთიერთხელშეწყობის ნიშანია. დიიეთს განზრახ მკვლელობისთვის (თუ მოკლულის ნათესავებმა მკვლელს აპატიეს) დამნაშავე თავის ქონებიდან თვითონ იხდის და მას არავინ ეხმარება, ვინაიდან ეს არის სასჯელი დანაშაულისთვის.

10. შურისგება (ყისასი) არ შეიძლება მიესაჯოს და სისრულეში მოვიდეს კერძო პირთა მიერ, ვინაიდან ამ საქმით დაკავებულია ისლამური სახელმწიფოს სასამართლო სისტემა.

## ისლამი და ოჯახის ინსტიტუტი

ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საკითხი, რომელსაც ისლამი განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობს, არის ქორწინება. ქორწინება არის მამაკაცისა და ქალის კავშირი, რომლებიც არიან გონევრულად განვითარებულები, მიაღწიეს სრულწლოვან ასაკს და არ გააჩნიათ ცოლის მოყვანისა და გათხოვებისთვის ხელისშემშლელი წინააღმდეგობები. ეჭვგარეშეა, რომ ქორწინება ადამიანის ცხოვრებაში ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი მოვლენაა.

დაქორწინების შემდეგ, ადამიანი საკუთარ თავზე მრავალ ვალდებულებას იღებს, რომლებიც უნდა შეასრულოს.

ოჯახური ცხოვრება არის სიმშვიდის წყარო, სოციალური სტაბილურობის საფუძველი.





## მიზნები, რომლებიც თან ახლავს ქორწინებას

ურთიერთსიყვარული, პატივისცემა და სამართლიანობა ქორწინების საფუძვლებია. ქორწინების მიზანი, მხოლოდ, ადამიანის სექსუალური მოთხოვნილების დაკმაყოფილებაში არ მდგომარეობს, რადგანაც მათი დაკმაყოფილება წუთიერია. სექსუალური ურთიერთობების მნიშვნელობასთან ერთად, ქორწინებას აქვს უფრო მნიშვნელოვანი და გრძელვადიანი მიზნები: სიყვარული, ურთიერთგაგება, სამართლიანობა, ახალგაზრდა მუსლიმთა თაობის გამრავლება და აღზრდა, რაც ხელს შეუწყობს მსოფლიოში მუსლიმთა რიცხვის ზრდას. ამასთან დაკავშირებით ალლაჰის შუამავალი ამბობს: „დაქორწინდით იმიტომ, რომ (განკითხვის დღეს) სხვა თემების წინაშე თქვენი მრავალრიცხოვნობით ვიამაყებ“. ისლამი განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობს ოჯახის ინსტიტუტს იმიტომ, რომ ახალი თაობის გამოჩენა და აღზრდა შესაძლებელია, მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ ოჯახს აქვს მყარი საფუძველი. ეჭვგარეშეა, რომ ოჯახის ინსტიტუტი განსაზღვრავს, თუ როგორი იქნება საზოგადოების ზნეობრივი სახე მომავალში. ეს იმიტომ, რომ ოჯახი, რომელიც ქორწინების შედეგად წარმოიქმნება, ნებისმიერი საზოგადოების ელემენტარული (ყველაზე პატარა) უჯრედია. ურთიერთსიყვარულსა და ნდობაზე დამყარებული, მყუდრო ოჯახური კერის შექმნა შესაძლებელია, მხოლოდ ქორწინების დროს სწორი არჩევანის გაკეთებით. სწორი არჩევანის გასაკეთებლად მომავალმა საქმროებმა და საცოლეებმა ყურადღება უნდა მიაქციონ იმ მომენტებს, რომლებზეც ქვემოთ იქნება საუბარი.





# რისი გაკეთება არის საჭირო ქორწინებამდე

## 1. მომავალი მეუღლის ნახვა

აიათებისა და ჰადისების მიხედვით, ისლამი გვიჩვენებს ერთობლივი ოჯახის შექმნის გზებს. მომავალ მეუღლეებს რეკომენდაცია ეძლევათ, ნახონ და გაიცნონ ერთმანეთი, განსაზღვრული საზღვრების დაურღვევლად და მესამე მხარის მეთვალყურეობის ქვეშ, ვინაიდან მომავალი მეუღლეების შეხვედრები და საუბრები ხელს უწყობს მომავალ ურთიერთობათა ჰარმონიულობას. ისლამი მიესალმება სხვადასხვა ტრადიციებსა და წეს-ჩვეულებებს, რომლებიც არ ეწინააღმდეგება ყურანს, სუნნეთსა და სწავლულთა ერთსულოვან აზრს (იჯმა). ზოგიერთ საზოგადოებაში არსებობს ძალიან მკაცრი წესები, რომლებიც კრძალავს საქმროსა და საცოლის მიერ ერთმანეთის ნახვას. ასეთი ქორწინებების შედეგი, როგორც წესი სავალალოა იმიტომ, რომ ხშირად მეუღლეთა შორის ურთიერთსიყვარული და ურთიერთგაგება არ ჩნდება. სიყვარული და ურთიერთგაგება შესაძლებელია მხოლოდ მაშინ, როდესაც ახალგაზრდები წინასწარ ხვდებიან და ეცნობიან ერთმანეთს. სიტყვაში „გაცნობა“ ჩვენ არ ვგულისხმობთ დღევანდელ პრაქტიკას—ერთად სეირნობას, სხვადასხვა გასართობი დაწესებულებების მონახულებასა და ისლამის მიერ აკრძალული სხვა ქმედებების შესრულებას. აქ მხედველობაში გვაქვს ის, რომ ახალგაზრდებმა ერთმანეთი უნდა ნახონ და ისაუბრონ იმ ადგილზე, სადაც დაცულია მხარეთა უფლებები, ისლამის დებულებები. მათ შეხვედრებს მესამე პირიც უნდა ესწრებოდეს. მამაკაცმა დაშვე-





ბულის ჩარჩოებში თავის მომავალ მეუღლეს უნდა შეხედოს. ამ თემაზე არსებობს ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისი: *„თუ რომელიმე თქვენგანი დაქორწინებას გადაწყვეტს, შეხედოს ქალის (გარეგნულ) თვისებებს, რაც მას არჩევანის გაკეთებაში დაეხმარება, თუ რა თქმა უნდა, ასეთი შესაძლებლობა არსებობს...“ (აბუ დაუდი, ნიქაჰი 19; თირმიზი, ნიქაჰი 5; აჰმედ იბნ ჰანბელი 3/334)*

ამ ჰადისიდან გასაგებია, რომ დაქორწინების განზრახვის მქონეთ, დადგენილი წესების დაურღვევლად, შეუძლიათ, მომავალ მეუღლეებს შეხედონ. ნებადართულ ჩარჩოებში იგულისხმება ის, რომ მამაკაცს შეუძლიათ მომავალ მეუღლეს შეხედოს მხოლოდ სახეზე, ხელის მტევნებსა და ტერფებზე .

და ბოლოს შეიძლება ითქვას, რომ ნებადართულ ჩარჩოებში წინასწარი შეხვედრები და საუბრები, როგორც მომავალი ოჯახური ცხოვრების ჰარმონიულობისა და თანხმობის წინაპირობა, არა მარტო ნებადართულია, არამედ აუცილებელია.

## *2. მეუღლის არჩევა.*

ადამიანები სხვადასხვა მიზეზების გამო ქორწინდებიან. როგორც წესი, ისინი ქორწინდებიან მაშინ, როდესაც წყვილს პოულობენ. მაგალითად, ზოგიერთი ცოლს ირჩევს მისი სილამაზისა ან შეძლების მიხედვით, მაგრამ უფრო ხშირად მხედველობაში იღებენ მისი საგვარეულოს კეთილშობილებას ან მისი ოჯახის გავლენას.

მაშ, რა კრიტერიუმებს უნდა მივაქციოთ ყურადღება საცოლის არჩევის დროს? ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა: „ქალზე ქორწინდებიან ოთხი მიზეზით:





*ქონების, გვარის კეთილშობილების, სილამაზისა და ღვთისმოშიშობის გამო. აირჩიე ღვთისმოშიში ქალი და მადლმოსილებას მოიპოვებ“. (ბუჰარი, ნიქაჰი 6; მუსლიმი, რადა 53)* ეს ჰადისი მიუთითებს იმ ფაქტორებზე, რომლებზეც წყვილის არჩევის დროს ყურადღება უნდა გავამახვილოთ. ჰადისში მითითებულია ძირითადი მიზეზები, საიდანაც ქალის ცოლად არჩევის დროს გამოდიან და საუბარია იმაზე, რომ უპირატესობა ღვთისმოშიშობას უნდა მიენიჭოს. ისინი, რომლებიც სილამაზისა და ქონების გამო ქორწინდებიან, ემსგავსებიან მათ, რომლებიც ფულს ისეთ საქმეში დებენ, რომელსაც მომავალი არ აქვს. ეს საქმე, დღითიდღე წამგებიანი გახდება და გაკოტრებით დამთავრდება. ფიზიკური სილამაზე და მატერიალური სიმდიდრეც იგივეა. ისინი იზიდავს ადამიანის სურვილს, მაგრამ, როდესაც ეს გაივლის, ქორწინება ირღვევა. ყველასთვის ცნობილია, რომ ქალს, პირველყოფილი სახით, თავისი სილამაზის შენარჩუნება სიკვდილამდე არ შეუძლია. ადამიანის ორგანიზმი გარდაუვლად ბერდება. ამიტომ სილამაზის გამო ქალზე დაქორწინება, შესაძლოა, ბოლოსდაბოლოს ავანტიურად გადაიქცეს და სასოწარკვეთილებით დამთავრდეს. ამიტომ ჩვენი წინაპრები ამბობდნენ: „შესაძლებელია, ლამაზმანი ორმოც დღეში ყელში ამოგივიდეს, მაგრამ კარგი ზნითა და დამყოლი ხასიათით, ორმოცი წელიც კი ყელში არ ამოგივა“. აქ ყურადღება აქცენტირებულია იმაზე, რომ ჭეშმარიტი სილამაზე, მაინც სულსა და ხასიათშია. ფულისა და სილამაზის არჩევა ასევე შესაძლოა მოჩვენებითი იყოს და სასოწარკვეთილებამდე მიგვიყვანოს. ეს იმიტომ, რომ ფული და სილამაზე მუდმივი არ არის, დღეს არის, ხვალე აღარ იქნება. მი-





ლიარდერი ხვალ შეიძლება გაკოტრდეს და გაღარიბდეს. ამ მიზეზით ის, ვინც ფსონს ისეთ გარდამავალ და მოჩვენებით ფასეულობებზე დებს, როგორებიცაა გარეგნული სილამაზე და მატერიალური სიმდიდრე, ნამდვილ სიყვარულს ვერასდროს გამოცდის. როდესაც სილამაზე წავა და სიმდიდრე მორჩება, ქორწინება მხოლოდ ქაღალდზე ბეჭდად დარჩება ან კრახით დასრულდება.

ქალისადმი სიყვარული მისი კეთილშობილური წარმომავლობის ან ოჯახის გავლენიანობის გამო შესაძლოა, ასევე სასოწარკვეთით დამთავრდეს იმიტომ, რომ ესეც გარდამავალია. მამამისისა და მისი ნათესავების სიკვდილის შემდეგ, მისი ოჯახის გავლენიანობა შესუსტდება. ერთი სიტყვით, ყველა ეს უპირატესობა დროებითია. ის, ვინც ცოლს ზემოჩამოთვლილი თვისებების მიხედვით ირჩევს, ჰგავს იმას, ვინც სიბნელეში დარჩა და იმისათვის, რომ სივრცე გაანათოს, არჩევანი ფანარსა და სანთელს შორის უნდა გააკეთოს და თუმცა უფრო გონივრული ფანრის არჩევა იქნებოდა, მაგრამ ადამიანი გარეგნული სილამაზისა და მიმზიდველობის გამო სანთელს ირჩევს. სანთელი კი ყოველ წუთში დნება და ბოლოსდაბოლოს, სრულებით ქრება. სილამაზე და სიმდიდრე სანთელს ჰგავს.

გონიერი მუსლიმი კი მიზნად ისახავს ნეტარებას ამ ქვეყანასა და მარადიულ სამყოფელში. ასეთი ნეტარების მიღწევის ერთ-ერთი გზა ღვთისმოსავ ქალზე დაქორწინებით ოჯახური კერის შექმნაა. ამიტომ ახალგაზრდობა პირველ რიგში, სულიერ სილამაზისკენ უნდა ისწრაფვოდეს და ყურადღება მომავალი მეუღლის ღვთისმოშიშობას უნდა მიაქციოს. როგორც ჰადისშია ნათქვამი, რელიგიურ ცოლს ნეტარება მოა-




ქვს, თან მატერიალური და სულიერი. არ შეიძლება ის ქალი, რომელიც თეჰეჯჯუდ-ლოცვაზე დგება, ყველა სავალდებულო ლოცვას ასრულებს, საკუთარ სულიერ დონეს ანვითარებს, გავუთანაბროთ ქალს, რომელსაც სადილამდე ძინავს, ქმარს არ უვლის, ხოლო მისი არყოფნის შემთხვევაში იმოსება და მაღაზიებში დადის. ნეტარების საფუძველი არის, მაღალ დონეზე სულიერების შენარჩუნება. ქალი, რომელიც თავის სულიერებას ინარჩუნებს და ქმარს უვლის, აკრძალულს არც კი მიუახლოვდება და ყოველგვარ მფლანგველობას თავს აარიდებს. როგორც ამის შესახებ ჰადისშია ნათქვამი, დადგება სულიერი და მატერიალური კეთილდღეობა. ჯამში, მეუღლეთა შორის დამყარდება ურთიერთობები, რომლებიც დაფუძნებულია ურთიერთსიყვარულზე, პატივისცემასა და თანხმობაზე. თანაც ეს კეთილდღეობა და ერთიანობა არ შემოიფარგლება, მხოლოდ მიწიერი ცხოვრებითა და მარადიულ სამყაროშიც გაგრძელდება.

მეუღლის არჩევის დროს ღვთისმოშიშობისთვის უპირატესობის მინიჭება არ ნიშნავს იმას, რომ ადამიანებმა უარი თქვან ცოლის არჩევაზე სილამაზის, შეძლებისა და გვარის კეთილშობილების მიხედვით. მუსლიმს დაქორწინება ამ მოსაზრებებითაც შეუძლია. ისლამი ამას არ კრძალავს, მაგრამ უნდა გვახსოვდეს, რომ მხოლოდ ღვთისმოშიშობა არის ორივე სამყაროში ნეტარების წინაპირობა.

გარდა ამისა, ყოველივე ზემოთხსენებული ეხება არა მარტო მამაკაცებს, არამედ ქალებსაც. მათაც უპირატესობა ისეთ მამაკაცებს უნდა მიანიჭონ, რომლებიც საბოლოო ჯამში, მათ სიკეთეს მოუტანენ. ქალებისთვისაც სიმდიდრე უპირატესობის განმ-





საზღვრელი უპირველესი ფაქტორი არ უნდა იყოს. ღვთისმოშიში, კარგი ხასიათის მქონე, მავნე ჩვეულებებისგან შორს მდგომი მამაკაცი უკეთესია, ვიდრე მდიდარი, მაგრამ ცუდი ზნის მქონე.

## *ქორწინების იდუმალი აზრი და მისი სარგებლიანობა*

ქორწინება ეს არის მამაკაცსა და ქალს შორის დადებული კავშირი. ისლამი მუსლიმებს უკრძალავს მიწიერ ცხოვრებაზე უარის თქმას და დაუქორწინებლობაზე აღთქმის მიცემას, ვინაიდან ისლამში ბერმონაზვნობა არ არსებობს. ისლამი არის რელიგია, რომელიც აღსავსეა სიცოცხლის დინამიზმით და ამიტომ დიდ მნიშვნელობას ანიჭებს ნებისმიერი საზოგადოების შემადგენელს—ოჯახს. ეჭვგარეშეა, რომ ქორწინებას მრავალი სულიერი და ფიზიკური სარგებელი მოაქვს.

უზენაესმა ალლაჰმა ადამიანები გააჩინა, როგორც გაჩენილთა გვირგვინი და ის სხვებისგან გამოჰყო, დააჯილდოვა გონებით და რწმენით. ამასთან ერთად, ალლაჰმა ადამიანს მისცა სული (ნეფსი), რომელიც სხვადასხვა ინსტიქტებისა და მისწრაფებების ერთგვარი გამშვები მექანიზმია. ზოგიერთი მათგანი უფრო ძლიერად და მკაფიოდ არის გამოხატული ადამიანებში, ვიდრე ცხოველებში. ორი მათგანი არის სიყვარული და სექსუალური სწრაფვა. ისევე, როგორც შეუძლებელია ადამიანებში ამ თვისებების უგულებელყოფა, ასევე არ შეიძლება ჩაითვალოს, რომ ის მხოლოდ ამ სურვილებისა და მიდრეკილებებისგან შედგება. ისლამი გვასწავლის წონასწორობასა და ჰარმონიას, ამიტომ მუსლიმის ცხოვრება ამ პრინციპებზე უნდა იყოს აგებული. სხვა სიტყვებით, მუსლი-





მი ყველა თავის სურვილს და მისწრაფებას არ უნდა დაემორჩილოს, ნებადართული და აკრძალული ერთმანეთისგან უნდა გაარჩიოს. სექსუალური სწრაფვა წარმოადგენს ნორმას და ის უნდა დაკმაყოფილდეს. მაგრამ ალლაჰის შუამავალი ამბობს, რომ ეს შესაძლებელია მხოლოდ, ნებადართული გზით: *„ახალგაზრდებო, თქვენგან ისინი, რომლებსაც დაქორწინების საშუალება გაქვთ, დაქორწინდნენ. რადგანაც ქორწინება უკეთ იცავს თვალს აკრძალულისგან და მეტად უწყობს ხელს თქვენი უმანკოებისა და უბიწოების შენარჩუნებას". (საჰიჰი მუსლიმ თარგ. გ. 211)* ეს ჰადისი რეზიუმეს უკეთებს ქორწინების იდუმალ აზრსა და სარგებლიანობას. ეჭვგარეშეა, რომ ქორწინებას აქვს მრავალრიცხოვანი დადებითი სულიერი და ფიზიკური მხარე და იდუმალი აზრი. მათ ქვესათაურების სახით წარმოვადგენთ.

## რა მოაქვს ქორწინებას

### *1. ქორწინება იცავს ადამიანს უკონტროლო სექსუალური სწრაფვის დამღუპველი გავლენისგან*

სექსუალური მოთხოვნილებების ნებადართული გზით, ანუ ქორწინებით, დაკმაყოფილება, არის მთავარი შტრიხი, რომელიც ადამიანს ცხოველისგან განასხვავებს. ქორწინების გარეშე სექსი აკრძალულია და მრუშობად მიიჩნევა. უზენაესი ალლაჰი სურა „ისრაში" ბრძანებს: ***„და არ მიუახლოვდეთ მრუშობას! უეჭველად, იგი ზნედაცემულობა და ცუდი გზაა".*** *(ისრა 17/32)*





სურა -„ნაჰლიში“ ყოვლისშემძლე გამჩენი ასევე ბრძანებს: ***„... და კრძალავს სიძვას, გასაკიცხ ქმედებებს და უსამართლობას...“.*** *(ნაჰლი 16/90)*

აქედან ნათელია, რომ ქორწინების გარეშე სექსი აკრძალულია და ალლაჰის წინაშე ძალიან ცუდ საქმედ ითვლება.

## *2. ქორწინება მუსლიმის თვალს აკრძალულისგან იცავს*

ზნეობრივი დაცემისა და საზოგადოების მორალური გახრწნის მიმდინარეობის ფონზე, ერთადერთ ფარს, რომელსაც ჩვენი ახალგაზრდობის გარყვნილებისა და გახრწნილებისგან დაცვა შეუძლია, ქორწინება წარმოადგენს. ჰადისში ახალგაზრდებს რეკომენდაცია ეძლევათ, დაქორწინდნენ, თუ ამის საშუალება აქვთ. *(ბუჰარი, საუმი 10, ნიქაჰი 2,3; მუსლიმი, ნიქაჰი 1,3; აბუ დაუდი, ნიქაჰი 1; თირმიზი, ნიქაჰი 1; ნესაი, სიიამი 43, ნიქაჰი 3)* 21-ე საუკუნეში მორალური გახრწნა და გარყვნილება საზოგადოებრივი ცხოვრების განუყოფელი ნაწილი გახდა. შიშველი ქალების გამოსახულებები გაზეთებში, ტელეეკრანებზე და ქუჩებშიც კი ჩვეულებრივი მოვლენა გახდა. სამწუხაროა, რომ ადამიანები, რომლებიც თავაშვებული ცხოვრების წესს მისდევენ და რომლებიც ადრე საზოგადოების სირცხვილად მიიჩნეოდნენ იმდენად, რომ მათ შეხედვის ღირსადაც კი არ თვლიდნენ, დღეს მისაბაძი მაგალითები არიან, მათ ბატონოთი და ქალბატონოთი მიმართავენ, თითქოს, მათ ქმედებებს იწონებენ. ყოველივე ეს არის იმის მაჩვენებელი, თუ როგორ უდგებიან დღეს ზნეობისა და მორალის საკითხებს. მსგავს პირობებში მუსლიმებმა, რომლებსაც სულიერად და ფიზიკურად





ჯანსაღი ცხოვრების წესის გატარება უნდათ, ოჯახები უნდა შექმნან, რათა თავიდან აიცილონ ცდუნება და პირველ რიგში, თვალის მრუშობა. მომდევნო ჰადისი გზისმკვლევია ამ საკითხში: *„ახალგაზრდებო, თქვენგან ისინი, რომლებსაც დაქორწინების საშუალება აქვთ, დაქორწინდნენ. რადგანაც ქორწინება უკეთ იცავს თვალს აკრძალულისგან და მეტად უწყობს ხელს თქვენი უმანკოებისა და უბიწოების შენარჩუნებას“. (ბუჰარი, ნიქაჰი 23; მუსლიმი, ნიქაჰი 13; აბუ დაუდი, ნიქაჰი 11)*

აქ მითითებულია აღნიშნული პრობლემის ოპტიმალური გადაწყვეტის გზა.

### *3. ქორწინება პატივისცემის, გულმოწყალებისა და თანაგრძნობის წყაროა*

ქორწინების ერთ-ერთი დადებითი მხარეა ის, რომ ის საფუძველს უყრის ურთიერთსიყვარულს, პატივისცემას, გულმოწყალებასა და თანაგრძნობას. მას, ვისაც, შესაძლოა, სრულად ეს გრძნობები ცხოვრებაში არასდროს ჰქონდეს გამოცდილი, საშუალება აქვს დაქორწინებით ისინი შეიგრძნოს. ეს იმიტომ, რომ ისინი გამოვლინდება და განვითარებას ჰპოვებს ქორწინებაში. უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს:

***„მისი სასწაულებიდანაა ისიც, რომ თქვენგანვე გააჩინა თქვენი მეწყვილე, რათა იპოვოთ მასში სიმშვიდე, დაგიდგინათ ერთმანეთში სიყვარული და მოწყალება. უეჭველად, ამაში სასწაულებია მოაზროვნე ხალხთათვის!“*** *(რუმი 30/21)*

აქედან ჩვენ ვიგებთ, რომ ქორწინება ხელს უწყობს ისეთი გრძნობების განვითარებას, როგორებიცაა, სიყვარული, კეთილგანწყობა, სიმშვიდე.





### *4. ქორწინება ადამიანს საკუთარ თავზე პასუხისმგებლობის აღებას ასწავლის*

როგორც უკვე ვამბობდით, ქორწინება არის სამოქალაქო კავშირი, რომელიც დადებულია მამაკაცსა და ქალს შორის. ამ კავშირის დადება ადამიანს აკისრებს ვალდებულებებს, რომლებიც მან თავისი სიცოცხლის ბოლომდე უნდა შეასრულოს. ამგვარად, ადამიანის ცხოვრებაში ახალი ერა იწყება. ქორწინება ადამიანს თავიდან აცილებს უსაქმურობასა და მოუწესრიგებელი ცხოვრების წესს, ეხმარება მას, მამაკაცსაც და ქალსაც, მოაწყოს თავის ცხოვრება, გაიცნობიეროს საკუთარი ვალდებულებები ოჯახისა და შვილების წინაშე.

### *5. ქორწინება ასრულებს მნიშვნელოვან როლს სულიერად და ფიზიკურად ჯანსაღი, ახალი თაობის წარმოშობაში*

სახელმწიფოსა და ხალხს მომავალი მხოლოდ იმ შემთხვევაში აქვთ, თუ ჯანსაღი და ფასეულობათა საკუთარი სისტემის მქონე ახალგაზრდობა ჰყავს. მსოფლიოში მუსლიმთა რიცხვის ზრდა ნიშნავს, იმ ადამიანთა რიცხვის გაზრდას, რომლებიც ალლაჰს ეთაყვანებიან. ალლაჰის შუამავლის ჰადისში ნათქვამია: *„დაქორწინდით, გამრავლდით, ვინაიდან თქვენი მრავალრიცხოვნობით სხვა თემების წინაშე ვიამაყებ“.* *(იბნი მაჯე, ნიქაჰი 1)* ამ ჰადისიდან გამომდინარეობს, რომ უმმეთის რაოდენობის ზრდა შესაძლებელია მხოლოდ ქორწინების საშუალებით. ჯანსაღი სამშობლოსა და ხალხზე შეყვარებული, თავისი კულტურული და ეთნიკური ფასეულობების მიმდევარი თაობის აღზრდა





შეუძლებელია, თუ ბავშვები საკუთარ თავთან დარჩებიან და ქუჩაში გაიზრდებიან. ასეთი თაობა ყალიბდება მხოლოდ მაშინ, თუ ბავშვები კანონიერი ქორწინების შედეგად იბადებიან, იზრდებიან ისლამის ტრადიციებით, თბილ და გულწრფელ ოჯახურ გარემოში.

### *6. ქორწინებას ადამიანი სოციალური სტატუსი სხვა საფეხურზე აჰყავს*

ჩვენ საზოგადოებაში დამოკიდებულება ცოლიანებისა და უცოლოების მიმართ არასდროს ყოფილა ერთგვაროვანი. დაუქორწინებლებს ყოველთვის უბრალოდ ეკიდებოდნენ. ეს იმიტომ, რომ ადამიანების თვალში მათ არ გააჩნიათ პასუხისმგებლობის სათანადო ხარისხი. დამოკიდებულება დაქორწინებულების მიმართ შეიძლება, გამოვხატოთ შემდეგნაირად: „ის, ვინც დაქორწინდა, ოჯახი შექმნა და შეუძლია მისი მართვა, ოჯახის მიმართ თავისი ვალდებულებების შესრულება, აუცილებლობის შემთხვევაში სახელმწიფოს მართვასაც შეძლებს“. ეს აზრი გვაძლევს იმის გაგების შესაძლებლობას, რამდენად მნიშვნელოვან ადგილს იკავებს პასუხისმგებლობის გრძნობა ადამიანის ცხოვრებაში.

### *7. ქორწინება ქმნის და ამყარებს ნათესაურ კავშირებს, ხელს უწყობს მტრობისა და ანტაგონიზმის გადალახვას*

ჩვენს ისტორიაში ცნობილია მრავალი შემთხვევა, როდესაც ქორწინების შედეგად მტრობა მეგობრო-





ბით იცვლებოდა. ქორწინება აახლოებს ადამიანებს, ტომებსა და თემებს. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„ჰეი, ადამიანნო! უეჭველად, ერთი მამრიდან და ერთი მდედრიდან გაგაჩინეთ თქვენ და რომ შეიცნოთ ერთმანეთი, დაგადგინეთ ერებად და ტომებად“*** *(ჰუჯურათი 49/13)*

ურთიერთშეცნობა, რომლის შესახებაც აიათშია საუბარი, ყველაზე უკეთ ქორწინების საშუალებით ხდება იმიტომ, რომ ეს მხოლოდ შეცნობა კი არა, არამედ ასევე არის მომავალი ნათესაური ურთიერთობებისთვის საფუძვლის ჩაყრა.

### *8. ქორწინება ადამიანს იცავს ვენერიული დაავადებებისგან*

ისლამი, რომელსაც სურს, რომ ჩვენი ცხოვრება სულიერ და ფიზიკურ სისუფთავეში მიედინებოდეს, განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებს ოჯახის ინსტიტუტს. ოჯახურ ცხოვრებაში არის ბევრი დადებითი მხარე და იდუმალი აზრი. ქორწინების ერთ-ერთი დადებითი მხარე არის ადამიანის დაცვა ვენერიული დაავადებებისგან და შიდსისგან, რომლებიც ძირითადად სქესობრივი გზით გადაეცემა. როგორც უკვე ვამბობდით, ქორწინება ადამიანს იცავს მრუშობისა და ცხოვრების მიუღებელი წესისგან. ჩვენს დროში მილიონობით ადამიანი ვენერიული სნეულებებით და კიდევ მილიონები შიდსით არიან დაავადებულნი. ამ უკანასკნელის მკურნალობა დღეს ნაკლებად ეფექტურია. ყველა ეს დაავადება სამეცნიერო გამოკვლევების მიხედვით, შემთხვევათა 99%-ში სქესობრივი გზით გადაეცემა. ის ფაქტი, რომ ცხოვრების დამანგრეველ





და მტანჯველ შედეგებამდე მიმყვან, ამ დაავადებებით დასნეულებული ადამიანთა რიცხვი ყოველდღიურად იზრდება, საშუალებას გვაძლევს, უკეთ გავიგოთ ის მნიშვნელობა, რასაც ისლამი ოჯახურ ცხოვრებას ანიჭებს. მეუღლეები, რომლებიც პატიოსანი ცხოვრების წესს მისდევენ, ალლაჰის ნებით, ასეთი დაავადებებით არ დასნეულდებიან.

### *9. ქორწინება ღვთიური სიყვარულის (ალლაჰისადმი სიყვარულის) პირველი საფეხურია*

იმისათვის, რომ ადამიანი როგორც მიწიერ ასევე მარადიულ ცხოვრებაში ბედნიერი იყოს, მან მანკიერებებისგან საკუთარი ნეფსი უნდა განიწმინდოს და უზენაესი ალლაჰისადმი სიყვარული შეიცნოს. ეს შესაძლებელია, მხოლოდ მგრძნობიარე გულით. ალლაჰის შეცნობა (მარიფათულლაჰი) შესაძლებელია მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ ადამიანი თანმიმდევრობით გადის ისეთ ეტაპებს, როგორიცაა სიყვარულის მოპოვება, თავგანწირვა და გულმოწყალება. სხვა სიტყვებით ის, ვინც მატერიალურ სამყაროში სიყვარული და გულმოწყალება ვერ შეიცნო, ამას ვერც სულიერ სამყაროში შეძლებს. უზენაესი ალლაჰისადმი სიყვარულის პირველი საფეხური არის მიწიერი სიყვარულისა და გულმოწყალების შეცნობა. ოჯახური ცხოვრება მეუღლეებს სიყვარულსა და თანაგრძნობას ასწავლის, ამზადებს მათ გამჩენისადმი სიყვარულში ჩასაწვდომად.





# ქორწინება ისლამში

ისლამის მიხედვით, ოჯახური ცხოვრება მხოლოდ დაშვებული გზით, ანუ ქორწინებით (ნიქაჰი) შეიძლება დაიწყოს. ისლამში ნიქაჰის გარეშე მეუღლეთა შორის ურთიერთობა კანონიერად არასდროს ითვლებოდა და არც ჩაითვლება. ადამიანებმა, რომლებიც ოჯახური ცხოვრების დასაწყებად ემზადებიან, ან მშობლებმა, რომლებიც თავიანთი შვილების დაქორწინებას აპირებენ, ამ საკითხზე განსაკუთრებული ყურადრება უნდა გაამახვილონ. იმისათვის, რომ ქორწინება ნამდვილად ჩაითვალოს, დაცული უნდა იყოს შემდეგი პირობები:

1. საქმროსა და საცოლის თანხმობა;
2. იმ ფაქტორების არარსებობა, რომლებიც ხელს უშლის ქორწინებას; (ეს ფაქტორები განმარტებული იქნება შემდეგში)
3. ნიქაჰის გაკეთება დროებით არ შეიძლება, ვინაიდან ისლამში ეს აკრძალულია;
4. დაქორწინებას უნდა ესწრებოდეს ორი მოწმე.

თუ ქორწინების დროს დაცული იყო ზემოთჩამოთვლილი პირობები, მაშინ წყვილი ცოლქმარი ხდება. შთამომავლობის დაცვა ისლამის ერთ-ერთი პრიორიტეტია, ამიტომ დაქორწინება თითოეული მუსლიმის უფლებაა. ეს უფლება შეზღუდულია ზოგიერთი პრინციპით, ამიტომ აიათებსა და ჰადისებში განმარტებულია, ვისზე შეიძლება დაქორწინება და ვისზე—არა. თანაც ზოგიერთ შემთხვევაში ეს აკრძალვა მუდმივი და უცვლელია, ხოლო ზოგიერთში—დროებითი. ამას ასევე უწოდებენ ფაქტორს, რომელიც ეწინააღმდეგება ქორწინებას.





# ფაქტორები, რომლებიც ეწინააღმდეგება ქორწინებას

ისინი გულისხმობს მდგომარეობებს, რომლებიც ხელს უშლის ოჯახური ცხოვრების დაწყებას და ქორწინებას ბათილს ხდის.

ყველა ეს მდგომარეობა საკმარისად მკაფიოდ არის განმარტებული სურა „ნისა"-ს 23-ე აიათში. ისინი შეიძლება დავყოთ სამ კატეგორიად:

*1. მუდმივი ფაქტორები*

ეს ფაქტორები ადამიანისთვის ზოგიერთ ქალს აკრძალულს ხდის. აი ისინი, რომლებიც ქალთა ამ ჯგუფში შედიან;

**ა. სისხლის მიხედვით აკრძალულნი.**

ესენი არიან უახლოესი სისხლით ნათესავები. ადამიანს მათზე დაქორწინება არასდროს შეუძლია;

**ბ. მამაკაცის მშობელი** დედა, დედისა და მამის მხრიდან ბებიები. ადამიანს რომელიმე მათგანზე დაქორწინება ეკრძალება. აიათში ნაბრძანებია

***„აკრძალულია თქვენთვის ცოლებად თქვენი დედები..."*** *(ნისა 4/23)*

**გ. მამაკაცის შთამომავლობა:** მისი ღვიძლი ქალიშვილი და შვილიშვილები ქალიშვილისა და ვაჟიშვილის მხრიდან. ადამიანს მათზე დაქორწინებაც კატეგორიულად ეკრძალება. აიათში ნაბრძანებია:

***„...აკრძალულია თქვენთვის ცოლებად თქვენი შვილები..."*** *(ნისა 4/23)*





**დ.) ღვიძლი ან ნახევარ, დისშვილები ასევე დეიდა და მამიდა.** მათზე დაქორწინებაც აკრძალულია. იმავე აიათში ნაბრძანებია:

***„... დეიდები და მამიდები, ძმისშვილები და დისშვილები..."** (ნისა 4/23)*

როგორც აიათიდან ჩანს, მამაკაცს ეკრძალება დეიდასა და მამიდაზე, ასევე ძმისა და დის ქალიშვილებზე დაქორწინება, რაც შეეხებათ ბიძაშვილ გოგონებს, მათზე დაქორწინების ნება მუსლიმებს აქვთ.

ამგვარად მამაკაცს ეკრძალება შემდეგ სისხლით ნათესავებზე დაქორწინება:

-დედა, ბებია, ქალიშვილები

-დები

-დეიდა და მამიდა

-შვილიშვილები

*2. ისინი, რომლებზეც დაქორწინება ნიქაჰის შემდეგ არ შეიძლება*

ასეთ ნათესაობას ეწოდება „მუსახარა" (ნათესაური კავშირი, რომელიც წარმოიქმნება ქორწინების შემდეგ) ამ კატეგორიაში შედიან:

**ა.ა. მამების ცოლები**

ესენი არიან: მამის ცოლი, ორივე მხრიდან ბაბუების ცოლები, ორივე მხრიდან დიდი ბაბუების ცოლები და ა.შ. მათზე დაქორწინება კატეგორიულად აკრძალულია:

***„და არ შეირთოთ ის ქალები, რომლებიც თქვენი მამების ცოლები იყვნენ..."** (ნისა 4/22)*





იმისათვის, რომ ზემოთ მითითებული კატეგორიის ქალები სამუდამოდ აკრძალულნი გახდნენ საკმარისია, მხოლოდ, მამების მათზე დაქორწინება.

**ა.ბ. (ღვიძლი) შვილებისა და შვილიშვილების ცოლები.**

ადამიანს არ შეუძლია შვილის, შვილიშვილის და ა.შ. ცოლზე დაქორწინება. ეს აკრძალვა არასდროს იცვლება. აიათში ნაბრძანებია:

***„...გეკრძალებათ აგრეთვე თქვენი ღვიძლი შვილების ცოლები...“.*** *(ნისა 4/23)*

**ა.გ. ცოლის დედა და ბებიები**

ქორწინების შემდეგ, ორივე მხრიდან, ცოლის დედა და ბებიები მამაკაცისთვის აკრძალული ხდება მაშინაც კი, თუ მან მეუღლესთან ცოლ-ქმრული ურთიერთობაში შესვლა ვერ მოასწრო. აიათში ნაბრძანებია:

***„...თქვენი ცოლების დედები...“*** *(ნისა 4/23)*

**ა.დ. ცოლის ქალიშვილები**

ქორწინებისა და ცოლ-ქმრული ცხოვრების დაწყების შემდეგ, სხვა ქმრისგან ცოლის ქალიშვილი (ქალიშვილები) ადამიანისთვის აკრძალული ხდება. თუმცა აიათში არსებობს შენიშვნა:

***„...თქვენი გერები, რომლებიც თქვენს მეურვეობის ქვეშ არიან, ვის დედებსაც ეთანაცხოვრეთ...“*** *(ნისა 4/23)*

ანუ თუ მამაკაცს არ ჰქონდა ინტიმური სიახლოვე ცოლთან და მას გაეყარა, შემდგომში მას შეუძლია ყოფილ გერზე დაქორწინება.

თუ ნათქვამს შევაჯამებთ, შეგვიძლია ვთქვათ, რომ ქორწინება აკრძალულად ხდის შემდეგ ქალებს:

მამისა და ბაბუების ცოლებს





შვილებისა და შვილიშვილების ცოლებს

ცოლის დედას და ბებიებს

იმ ცოლების გერებს, რომლებთანაც ინტიმური კავშირს ჰქონდა ადგილი.

ყველა ისინი მამაკაცისთვის სამუდამოდ აკრძალულნი არიან და ისეთი სიტუაციებიც კი, როგორებიცაა გაყრა ან სიკვდილი, ამ მდგომარეობას არ ცვლის.

### 3. რძით ნათესაობა.

სურა „ნისას" 23-ე აიათში ნაბრძანებია: ***„...აკრძალულია თქვენთვის თქვენი დედები (ძიძები), ვინც ძუძუ გაწოვათ, ძუძუმტეები"...*** *(ნისა 4/23)*

ალლაჰის შუამავალმა (ს.ა.ვ.) ბრძანა: „სისხლის მიხედვით აკრძალულნი, ასევე აკრძალულნი არიან რძით ნათესაობის მიხედვით", რითაც მოცემული საკითხი განმარტა.

### *რა რაოდენობის რძით გამოკვება ხდის ქალს აკრძალულად?*

უმჯობესია ეს საკითხი განვიხილოთ, როგორც დროის, ასევე რაოდენობის თვალსაზრისით. მუსლიმ სამართალმცოდნეთა აზრით, იმისათვის, რომ მოხდეს რძით დანათესავება, ძუძუთი გამოკვებას ადგილი უნდა ჰქონდეს ბავშვის სიცოცხლის პირველ ორ წელს. რაც შეეხება რძის რაოდენობას, უმრავლესობის აზრით, ამას მნიშვნელობა არ აქვს, ანუ საკმარისია ერთი გამოკვება, რათა მოხდეს რძით დანათესავება და ძალაში შევიდეს აკრძალვა რძით ნათესავებთან ქორწინებაზე. ძიძისთვის ბავშვი ღვიძლი შვილივით





ხდება ყველა აქედან გამომდინარე გარემოებით. ამიტომ ძიძის ღვიძლი შვილისთვის აკრძალული, მისი შვილობილისთვისაც აკრძალული ხდება.

**დასკვნა:**

1. სისხლით ნათესაობის მიხედვით აკრძალული, რძით ნათესაობის მიხედვითაც აკრძალული ხდება.
2. რძით დანათესავება ხდება იმ შემთხვევაში, თუ ბავშვს რძით კვებავდნენ მისი სიცოცხლის პირველი ორი წლის განმავლობაში.
3. უმრავლესობის აზრით, რძით კვების რაოდენობას არანაირი მნიშვნელობა აქვს. თუნდაც ერთჯერადი გამოკვება, აწესებს რძით ნათესაობას და ქორწინებაზე სამუდამო აკრძალვას.

## დროებითი ფაქტორები, რომლებიც ხელს უშლის ქორწინებას

მუდმივი ფაქტორების გარდა, რომლებიც ხელს უშლის ქორწინებას, არსებობს დროებითიც, რომელთა გაუქმება, ქორწინებას შესაძლებელს ხდის. განვიხილოთ ეს ფაქტორები აიათებისა და ჰადისების შუქზე.

*1. გაყრა სამი ტალაყით*

სამი ტალაყით განქორწინებული ქალი თავისი წინანდელი ქმრისთვის აკრძალული ხდება. იმისათვის, რომ ის წინანდელ ქმარს დაუბრუნდეს, სხვა მამაკაცზე უნდა გათხოვდეს, თან სხვა ადამიანთან ეს ქორწი-





ნება ფორმალურ ნიქაჰს არ გულისხმობს. ქორწინება უნდა იყოს ნამდვილი და არა ფიქტიური. თუ ეს ქორწინება მხოლოდ იმისთვის შედგა, რომ შემდგომში გაყრილიყვნენ და ქალი წინანდელ ქმარს დაბრუნებოდა, ის ბათილი ხდება. თუ ეს ქორწინება ბუნებრივად დასრულდება, ანუ მეორე ქმარი მოკვდება, მაშინ ქალს იდდას (იდდა—განსაზღვრული ვადა, რომლის გასვლასაც, ხელახლა გათხოვებამდე უნდა დაელოდოს ქალი, რომელიც ქმარს გაეყარა ან ქალი, რომელსაც ქმარი გარდაეცვალა) შემდეგ შეუძლია პირველ ქმართან დაბრუნება. იმ ქალის იდდა, რომელსაც ქმარი მოუკვდა, შეადგენს 4 თვესა და 10 დღეს, ხოლო გაყრილი ქალის—3 თვეს.

### *2. გათხოვება*

ისლამში მრავალქმრიანობა აკრძალულია, ვინაიდან ეს ამცირებს ქალის ღირსებასა და პატივს, ზიანს აყენებს საზოგადოებაში მისი მომავალი შვილების სტატუსს. ამიტომ გათხოვილ ქალზე დაქორწინება არცერთ მამაკაცს არ შეუძლია. უზენაესი ალლაჰი გვაფრთხილებს:

***„და გათხოვილი ქალები, გარდა ვინც თქვენმა ხელმა მოიპოვა. თანახმად ალლაჰის დადგენილისა თქვენდა, ნებადართულია სხვა ყველა“...*** *(ნისა 4/24)* მაგრამ ამ წინააღმდეგობის გადალახვა შეიძლება, თუ ქალი გაეყრება და იდდას ვადის ამოწურვას დაელოდება.

მრავალქმრიანობა, ძირითადად გავრცელებულია ცივილიზაციებისგან დაშორებულ ტომებსა და თემებში, რომლებიც პრიმიტიულ ცხოვრების წესს და რელიგიურ პრაქტიკას მისდევენ. ოჯახური ცხოვრების





ასეთი მოდელის დროს, ძალიან ძნელია იმის თქმა, თუ ვინ არის ბავშვის მამა. ყველა ღვთიურ რელიგიაში და პირველ რიგში ისლამში, ოჯახის ასეთი მოდელი აკრძალულია.

### *3. იდდასთან დაკავშირებული წინაღობა*

ცოლ-ქმრული ურთიერთობის გაწყვეტას, რომელიც წარმოიქმნება ქორწინების გაუქმების, გაყრის ან მეუღლის სიკვდილის შედეგად, მივყავართ იქამდე, რომ ქალმა, რომელსაც ხელახლა გათხოვება უნდა, განსაზღვრული ვადის (იდდა) განმავლობაში უნდა მოიცადოს. იდდას ხანგრძლივობა, შესაძლოა, სხვადასხვა იყოს, იმაზე დამოკიდებულებით, თუ როგორ დაშორებას ჰქონდა ადგილი ზემოთაღნიშნული სიტუაციებიდან.

მაგალითად, გაყრილმა ქალმა უნდა მოიცადოს 3 თვე იმისთვის, რომ ხელახლა გათხოვდეს:

***„თქვენს ქალთაგან, რომელთაც ქალთა წესისგან იმედი ამოეწურათ, თუ დაეჭვდებით დადგენილი ვადის თაობაზე, ვადა სამი თვეა, როგორც იმათთვის ვისაც ქალთა წესი ჯერ არ ჰქონია. და ისინი, რომელნიც ფეხმძიმები არიან მშობიარობამდე“.*** *(ტალაყი 65/4)*

თუ ქორწინება ქმრის სიკვდილის გამო დასრულდა, იდდას ხანგრძლივობა 4 თვე და 10 დღეა. უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს:

***„და რომელნიც გარდაიცვლებიან თქვენგან და დატოვებენ ცოლებს, მათ უნდა მოიცადონ ოთხი თვე და ათი დღე. როცა ამ ვადას მიაღწევენ, ცოდვად არ გეთვლებათ ის, რაც მათ თავად ჩაიდინონ წესისამე-***





***ბრ. უეჭველად, ალლაჰი უწყის რასაც აკეთებთ!“** (ბაყარა 2/234)*

თუ გაყრილი ქალი ორსული აღმოჩნდა, მისი იდდა ბავშვის დაბადებამდე გრძელდება. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

იდდა არის დროებითი წინააღმდეგობა ქორწინების გზაზე. აიათში მითითებული ვადის ამოწურვის შემდეგ ეს წინააღმდეგობა ქრება.

### *იდდას სიბრძნე*

ისლამი განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებს ადამიანის პიროვნებასა და მის უფლებებს. თითოეულმა ბავშვმა ცხოვრებაში განსაზღვრული უფლებები (მემკვიდრეობის, დაქორწინების, მუშაობის და ა.შ.) უნდა შეიძინოს.

ამ უფლებების მიღება ბევრად არის დამოკიდებული იმაზე, თუ რამდენად შეძლებს პრეტენდენტი თავისი წარმომავლობის დამტკიცებას, მამის ხაზით. მაგალითად, ბავშვი, რომლის დედაც ცნობილია, მაგრამ მამასთან დაკავშირებით, გარკვეული ეჭვები არსებობს, დაჩაგრული ხდება არა მარტო ფსიქოლოგიურად, არამედ ზოგიერთი უფლებების მხრივაც. ამიტომ გაყრილმა ქალმა  ან ქალმა, რომელმაც ქმარი დაკარგა, უნდა მოიცადოს, რათა გაირკვეს, არის თუ არა ის ორსულად წინანდელი ქმრისგან.

### *4. სხვადასხვა რელიგიური კონფესიებისადმი კუთვნილება.*

რელიგია ოჯახის შექმნაში მნიშვნელოვანი ფაქტორია. თანაც იმდენად, რომ სხვადასხვა კონფესიე-





ბისადმი კუთვნილება ქორწინების გზაზე, შეიძლება, დროებით ან მუდმივ წინაღობასაც კი წარმოადგენდეს.

*ა) ქალი, რომელიც არ აღიარებს ღვთიურ რელიგიას.*

დაქორწინების ერთ-ერთ დროებით წინააღმდეგობას, ქალის არასწორი რელიგიის კუთვნილება წარმოადგენს. მუსლიმს ასეთ ქალზე დაქორწინება ეკრძალება. სურაში „ბაყარა" ნაბრძანებია:

***„არ შეირთოთ წარმართი ქალები, ვიდრე არ ირწმუნებენ..."*** *(ბაყარა 2/221)*

როგორც აიათიდან ჩანს, აკრძალულია დაქორწინება იმ ქალზე, რომელიც ალლაჰს მოზიარეებს უწესებს ან მის არსებობას უარყოფს. ამ ჯგუფს განეკუთვნებიან ათეისტები, ინდუისტები, ბუდისტები, შამანისტები და სხვები.

ამ რელიგიების მიმდევარ ქალებთან ქორწინების აკრძალვა მკაცრია და წარმოადგენს დაქორწინებისთვის წინააღმდეგობას. თუმცა ეს წინააღმდეგობები გადაილახება, თუ ქალი მიიღებს ისლამს ან ერთ-ერთ ღვთიურ რელიგიას (იუდაიზმს ან ქრისტიანობას). ამ რელიგიის ქალებზე დაქორწინების შესახებ მოგვიანებით ვისაუბრებთ.

*ბ) ქორწინება მუსლიმ ქალსა და ურწმუნოს ან წარმართს შორის*

ისლამის მიხედვით, მუსლიმ ქალს შეუძლია ცოლად გაჰყვეს მხოლოდ მუსლიმ მამაკაცს. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:





***„...და არ მიათხოვოთ ქალი წარმართ კაცებს, სანამ არ ირწმუნებენ ისინი...!“*** *(ბაყარა 2/221)*

ეს აიათიც კატეგორიულად უკრძალავს მუსლიმ ქალს ცოლად გაჰყვეს ურწმუნოს (არამუსლიმს). ეს ეხებათ, არა მარტო წარმართებს, არამედ ქრისტიანებს და იუდეველებს.

## *აკრძალვის სიბრძნე*

მუსლიმ ქალს ეკრძალება ცოლად გაჰყვეს ურწმუნოს, წარმართს და წიგნბოძებულთა წარმომადგენელს. აღნიშნული აკრძალვის სიბრძნე მდგომარეობს იმაში, რომ მამაკაცი თავისი ბუნებით, ოჯახში დომინანტურ ადგილს იკავებს. ქალი კი ბუნებით, ემოციური და სუსტია, ამიტომ მას შეუძლია, დროთა განმავლობაში ქმრის რელიგიაზე გადავიდეს.

მეორე მხრივ, ბავშვებიც შესაძლოა, ასევე არამუსლიმებად გაიზარდონ. გარდა ამისა, მსგავს ქორწინებაში დგას საკითხი მუსლიმი ქალის ურწმუნოსადმი მსახურების შესახებ. იმისათვის, რომ ასეთ მომენტებს არ ჰქონდეს ადგილი, ისლამი მუსლიმ ქალს კატეგორიულად უკრძალავს არამუსლიმზე გათხოვებას.

მაგრამ ეს წინაღობა დროებითია, რადგან თუ მამაკაცი, რომელსაც მუსლიმი ქალის ცოლად მოყვანა სურს, ისლამს მიიღებს, ეს პრობლემა აღმოიფხვრება.





### შეუძლია თუ არა მუსლიმ კაცს წიგნბოძებულთა წარმომადგენელზე დაქორწინდეს?

იუდეველ და ქრისტიან ქალებზე დაქორწინება შეიძლება, თუ ისინი თავიანთი რელიგიის მიმდევრები არიან, იცავენ ღირსებას და არ მისდევენ თავაშვებული ცხოვრების წესს. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„...ნებადართულია თქვენთვის ცოლად მოიყვანოთ პატიოსანი და მორწმუნე ქალები, ასევე წესიერი ქალები მათგან, ვისაც თქვენზე ადრე მიეცათ ღვთიური წიგნი, და თუკი გადაუხდით ურვადს, ნება გაქვთ ცოლად შეირთოთ არა გარყვნილების მიზნით და არა საყვარლად. ვინც სარწმუნოებას უარყოფს, უკვე ფუჭია მისი საქმენი და საიქიოში წაგებულნი იქნებიან.“*** *(მაიდა 5/5)*

თუმცა მუსლიმს არ ეკრძალება წიგნბოძებულთა ქალებზე დაქორწინება, მაგრამ მოცემული საკითხისადმი ფრთხილად მიდგომაა საჭირო. ჩვენ დროში მუსლიმურ ქვეყნებში ქალების რაოდენობა მამაკაცების რაოდენობას აჭარბებს. ამგვარად, ერთის მხრივ, ჩვენ გვყავს მორწმუნე მუსლიმი ქალები, რომლებშიც თავმოყრილია ისლამის სულიერი ფასეულობები, რომლებმაც მიიღეს ისლამური აღზრდა და არიან ისლამური კულტურის მატარებლები, ხოლო მეორე მხრივ მამაკაცები, რომლებიც ყოველგვარი არსებითი მიზეზის გარეშე ქორწინდებიან ქრისტიანზე ან იუდეველზე, რომლებიც ჩვენთვის უცხო კულტურულ და სოციალურ გარემოში გაიზარდნენ. ჯერ კიდევ უცნობია, შეეგუებიან თუ არა ისინი მუსლიმური ოჯახის





მოდელს. ყოველივე ამან ჩვენი საზოგადოების მომავალი შესაძლოა საფრთხის ქვეშ დააყენოს.

გარდა ამისა, თუ მუსლიმურ საზოგადოებაში, სადაც ქალების რიცხვი ჭარბობს, მამაკაცები ქრისტიანებსა და იუდეველებზე დაქორწინდებიან, ვისზე უნდა გათხოვდნენ მუსლიმი ქალები? შეგნებული მუსლიმი მამაკაცი, გააანალიზებს ამ საკითხებს და მხედველობაში მიიღებს იმ ფაქტს, რომ ზემოთმოყვანილი აიათი არის არა ბრძანება არამედ, მხოლოდ ნების დართვა, ცოლად მუსლიმანი ქალის ასარჩევად.

## *5. ქორწინება ცოლის დაზე ან დეიდაზე*

იმის შემდეგ, როცა მამაკაცი ქალზე დაქორწინდება, მას ერთდროულად მის დაზე ან ამ ქალის დეიდაზე დაქორწინება აღარ შეუძლია. უზენაესი ალლაჰი აიათში ბრძანებს: ***„...ასევე გეკრძალებათ ერთდროულად ორი დის ცოლად შერთვა...!“*** *(ნისა 4/23)* აქ არის ერთდროულად ორ დაზე ან დეიდაზე დაქორწინების მკაფიო აკრძალვა. ალლაჰის შუამავალი ﷺ ჰადისში განმარტავს: *„არ შეიძლება ერთდროულად ქალთან და მის დეიდასთან ქორწინებაში ცხოვრება“ (ბუჰარი, ნიქაჰ 27; მუსლიმი, ნიქაჰ 33, 34, 36, 40)*

## *აკრძალვის სიბრძნე*

მოცემული სიტუაცია მსგავსია იმის, თუ მამაკაცი ერთდროულად იქნება დაქორწინებული ქალზე და მის დედაზე (რაც ასევე აკრძალულია). ისლამში დეიდის სტატუსი ახლოსაა დედის სტატუსთან.





***6. იმ მამაკაცის სურვილი, რომელსაც ოთხი ცოლი ჰყავს, მეხუთეზე დაქორწინდეს.***

მუსლიმს ეკრძალება ოთხ ცოლზე მეტის ყოლა. უფრო მეტიც, თუ ის ერთ-ერთ მათგანს გაეყრება, ვერ დაქორწინდება მანამდე, სანამ გაშვებულ ცოლს იდდა არ დაუმთავრდება. მაგრამ ეს წინააღმდეგობა დროებითია. თუ წინააღმდეგობის შემქმნელი ფაქტორები აღმოიფხვრევა (მაგალითად ერთ-ერთ ცოლს გაეყრება), მას შეეძლება ხელმეორედ დაქორწინება. ოთხ ქალზე მეტზე დაქორწინების აკრძალვასთან დაკავშირებით არსებობს აიათები და ჰადისები. მაგალითად უზენაესი ალლაჰი სურა „ნისაში“ ბრძანებს: ***„...დაქორწინდით სხვა ქალთაგან იმათზე, ვინც მოგწონთ - ორზე, სამზე, ოთხზე.. “*** *(ნისა 4/3)* ამით ყოვლისშემძლე გამჩენი ქალების რაოდენობას, რომლებთანაც ქორწინებაში ცხოვრება, ერთდროულად შეიძლება, ოთხით განსაზღვრავს. ასევე თირმიზისგან გადმოცემულ ჰადისში საუბარია იმის შესახებ, რომ ალლაჰის შუამავალმა ﷺ გაილან ას-საკატის, რომელმაც ისლამი მიიღო და რომლის ათივე ცოლი მუსლიმები გახდნენ, უბრძანა: „დაიტოვე მათგან ოთხი“, რაც გვიჩვენებს, რომ ისლამში მუსლიმ მამაკაცს არ შეუძლია ოთხ ცოლზე მეტი ჰყავდეს.

**დასკვნა:**

1. თუ დროებითი წინააღმდეგობა გადაილახება, ქორწინება დასაშვები ხდება.

2. ქალს, რომელიც გაყრილია სამი ტალაყით, წინანდელ ქმართან დაბრუნება შეუძლია მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ ცოლად გაჰყვება სხვა მამაკაცს





(მასთან გაყრის განზრახვის გარეშე), შემდეგ მასთან ნორმალური ცოლ-ქმრული ცხოვრებით იცხოვრებს და ქმართან გაყრის ან მისი სიკვდილის შემდეგ, დაელოდება იდდას გასვლის ვადას, მხოლოდ მაშინ თავისუფალი გახდება და ქორწინებაც (ხელახლა) მხოლოდ მაშინ შეიძლება.

3. ქალისთვისაც გათხოვება, ქორწინების გზაზე, დროებითი დაბრკოლებაა. არ შეიძლება იმ ქალზე დაქორწინება, რომელიც უკვე გათხოვილია და ქორწინებაში იმყოფება, ვინაიდან მრავალქმრიანობა ისლამში აკრძალულია.

4. ქალს, რომელსაც გაყრის ან ქმრის სიკვდილის შემდეგ, იდდას ვადა ამოწურული არ აქვს, გათხოვება არ შეუძლია.

5. წარმართზე დაქორწინება არ შეიძლება და ეს დროებითი დაბრკოლებაა. თუ ქალი ერთ-ერთ ღვთიურ რელიგიას მიიღებს, მისი ცოლად მოყვანა შეიძლება.

6. მუსლიმ ქალს მხოლოდ მუსლიმ მამაკაცზე შეუძლია დაქორწინება. მისი ქორწინება წარმართზე, რწმენიდან განდგომილზე, ქრისტიანზე ან იუდეველზე აკრძალულია.

7. მამაკაცს, ერთდროულად ქალთან, მის დასთან ან დეიდასთან ქორწინებაში ცხოვრება არ შეუძლია.

8. ისლამში მამაკაცს ერთდროულად, არაუმეტეს ოთხ ქალთან შეუძლია ქორწინებაში ცხოვრება. ამ ზღვარის გადამეტება აკრძალულია, მაგრამ თუ ის ერთ-ერთ ცოლს გაეყრება, ხელახლა დაქორწინება შეუძლია.





# ქორწილი

ქორწილი შესაძლოა ორგანიზებული იყოს სხვადასხვანაირად, თითოეული საზოგადოების ტრადიციებზე, წეს-ჩვეულებებსა და კულტურულ თავისებურებების მიხედვით. ისლამი არ არის იმის წინააღმდეგი, რომ ადამიანები მხიარულობდნენ, მაგრამ ეს არ უნდა ეწინააღმდეგებოდეს რელიგიის პრინციპებს. ტკივილი ადვილად ასატანი ხდება, როდესაც არიან თანამგრძნობნი, ხოლო სიხარული ხანგრძლივდება, როდესაც მას სხვებს უნაწილებ. ამიტომ არაფერია ცუდი იმაში, რომ ახალდაქორწინებულთათვის ზეიმი იყოს ორგანიზებული, თუ ეს არ ეწინააღმდეგება ისლამის კანონებს. შემდგომში მოგითხრობთ ზოგიერთ მნიშვნელოვან მომენტზე, რომელზეც ქორწილის ჩატარების დროს ყურადღების გამახვილებაა საჭირო.

### *1. მფლანგველობის (ისრაფი) თავიდან აცილება*

უზენაესი ალლაჰი, რომელმაც უთვალავი წყალობა გვიბოძა, ჩვენგან ყოველივე ამ დანიშნულების მიხედვით გამოვყენებას და მფლანგველობისაგან თავის არიდებას ითხოვს. აიათში ნაბრძანებია: ***„...ჭამეთ და სვით, და არ გადახვიდეთ ზღვარს, უეჭველად, მას არ უყვარს ზღვარგადასულნი.“*** *(არაფი 7/31)*

აქ ჩვენი ყურადღება მიპყრობილია იმაზე, რომ ჩვენს ხელთარსებული სიკეთის ფასი უნდა ვიცოდეთ.

საქორწინო ზეიმი, არის ახალი და ბედნიერი ცხოვრების დასაწყისი, ამიტომ წყვილმა, რომელიც საფუძველს უყრის მომავალ, ბედნიერ, ერთობლივ ცხოვრებას თავისი ფინანსები ხელმომჭირნედ უნდა გამოიყენოს. ზოგიერთები ამბობენ: „ქორწილი ცხო-





ვრებაში ერთხელაა!“ და მთელ თავიანთ ფულს ორდღიანი ზეიმისთვის ხარჯავენ, ეფლობიან ვალებში, რათა მდიდრული ქორწილი მოაწყონ. ამით ისინი არაგონივრულად იქცევიან და თავიანთ მომავალს, ოჯახის კეთილდღეობას საფრთხის ქვეშ აყენებენ.

ამ საკითხში საცოლის ნათესავებზე ბევრი რამაა დამოკიდებული და მათი მთავარი მოვალეობაა, საქმროსგან შეუძლებლის მოთხოვნით, არ ჩააყენონ ის მძიმე მდგომარეობაში.

მსგავსი პრაქტიკა ხდება იმის მიზეზი, რომ ახალგაზრდობას ადრეულ ასაკში დაქორწინება არ შეუძლია და ამიტომ ოჯახური ცხოვრების დაწყებამდე მათ ეწყებათ ფსიქოლოგიური და ფიზიოლოგიური ხასიათის პრობლემებიც კი. მატერიალური სიმდიდრე (ბინა, მანქანა, ავეჯი და ა.შ.), რომელსაც ლამის ქორწინების მთავარ პირობად აყენებენ და საქმროსგან ითხოვენ, არც ისე მნიშვნელოვანია, როგორც სულიერი ჰარმონია და გულწრფელი სიყვარული.

ამ მოსაზრებით, რაც უფრო უბრალო იქნება ქორწილი, ისლამური საზოგადოება მით უფრო სწრაფად წავა მატერიალური და სულიერი განვითარებისკენ.

თუ ალლაჰის შუამავლის ﷺ და თანამიმდევრების მაგალითს მივმართავთ, შეიძლება დავინახოთ, რომ ქორწილები უბრალოდ და ბუნებრივად მიმდინარეობდა. საცოლემ თავისი მომავალი მეუღლე არა სახლის, მანქანის და მაღალი სოციალური სტატუსის დონით უნდა შეაფასოს, არამედ ხასიათითა და რელიგიურობით. ამიტომ მთავარი მოვალეობა, რომელიც ახალი ოჯახის ფუძემდებლებს აკისრიათ, ეს არის საქორწინო ხარჯებში ზედმეტი მფლანგველობისგან თავის





არიდება. მფლანგველობისთვის თავის არიდება შესაძლებელია, მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ საქორწინო ხარჯები გონივრული იქნება, ხოლო საგნები და საჩუქრები, რომლებსაც მხარეები ერთმანეთს უძღვნიან, ზომიერი და მოკრძალებული.

### *2. ქორწილში მამაკაცებისა და ქალების ერთად არდასხდომა.*

ისლამი ადამიანს უკრძალავს ახლო ურთიერთობას საწინააღმდეგო სქესის წარმომადგენელთან, მათთან მხიარულებასა და გართობას, თუ ისინი მისი მაჰრემი (მაჰრემი—ადამიანის ნათესავები, რომლებზეც მას დაქორწინება არ შეუძლია, მამაკაცისთვის მაჰრემია დედა, სიდედრი, დები, დეიდები და ა.შ. ქალებისთვის მაჰრემი მამა, მამამთილი, ძმები, ბიძები და ა.შ.) არ არიან. ამიტომ ახლადდაქორწინებულებმა ეს საკითხი კარგად უნდა აწონ-დაწონონ. ამგვარად, მომავალი ოჯახის, როგორც ადამიანის ცხოვრების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მომენტის საფუძვლები, ჩაყრილი იქნება, ცოდვასა და აკრძალულისგან დაშორებულ პირობებში.

### *3. სპირტიანი სასმელების არ გამოყენება*

ქორწილებში ალკოჰოლური სასმელების მიღება ჩვენ დროში ლამის ნორმად იქცა. ღვინოს არა მარტო მძიმე ცოდვა მოაქვს, არამედ ყოველივე ცუდის დედაა. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა: „ერიდეთ ალკოჰოლს, რადგან ის ყოველივე ცუდის დედაა!“(*(ბუჰარი ეშრიბა 4, ვუდუ 71; მუსლიმი, ეშრიბა 67-68; მუვათთა, ეშრიბა 9; აბუ დაუდი, ეშრიბა 5; თირმიზი, ეშრიბა 2,3; ნესაი, ეშრიბა 23,8.)*





ქორწილებში ღვინის სმა არის უდიდესი დაუდევრობისა და მფლანგველობის ნიშანი იმ დროს, როდესაც ასეთი მნიშვნელოვანი და წმინდა მოვლენა ხდება.

### *4. მუსიკა ქორწილში.*

ისლამი არა მარტო გვიხსნის, თუ როგორ უნდა ვიცხოვროთ, არამედ გვასწავლის ისეთ საკითხებსაც, თუ როგორ გავატაროთ თავისუფალი დრო და გავერთოთ. ქორწილებში მუსიკისა და სიმღერების შესრულება, რომელიც ადამიანებში ვნებებსა და სხვადასხვა მიდრეკილებებს აღვიძებს, არასწორია. უფრო არასწორია, თუ ამ სიმღერებს ქალი ასრულებს. აკრძალულია ასევე მუსიკის თანხლებით მამაკაცებისა და ქალების ცეკვა.

იმისთვის, რომ ქორწილი მოსაწყენი და მონოტორული არ ყოფილიყო, ალლაჰი შუამავალი ნებას რთავდა ემღერათ და ისეთი ლექსები წაეკითხათ, რომლებიც აზრით იქნებოდა აღსავსე და გააძლიერებდა ისეთ გრძნობებს, როგორებიცაა ურთიერთპატივისცემა, სიყვარული და მეგობრობა.

იბნ აბბასისგან გადმოცემულა, რომ აიაშემ ერთ-ერთი თავისი ნათესავი ანსარს მიათხოვა. როდესაც სახლში დაბრუნდა, ალლაჰის შუამავალმა იკითხა, გააგზავნეს თუ არა საცოლე საქმროსთან. მას უპასუხეს, რომ გაგზავნეს. მან იკითხა, გაგზავნეს თუ არა მასთან ერთად დამკვრელი. მას უპასუხეს, რომ არ გაუგზავნიათ. მაშინ მუჰამმედმა ﷺ თქვა: *„ანსარები—ეს არის თემი, სადაც მიღებულია ლამაზი პოემების (გაზელები) კითხვა და ამიტომ უმჯობესი იქნებოდა გაგვეგზავნათ ვინმე, რომელსაც შეეძლებოდა ეთქვა: „ჩვენ მოვედით თქვენთან, მშვიდობა თქვენ,*





*მშვიდობა ჩვენც".* *(იბნი მაჯე, ნიქაჰი 21)* ჰადისებში მოცემულია იმის ზოგიერთი ნორმა, თუ როგორ შეიძლება გართობა. გადმოცემის თანახმად, რომელიც ამტკიცებს და ავითარებს მეგობრობას, პატივისცემასა და სიყვარულს, შორს დგას ვნებებისა და ცოდვებისგან, ისლამში ნებადართულია.

### *5. გამასპინძლება ქორწილში*

შეუძლებელია ისლამის დამოკიდებულება ქორწინებისა და ოჯახური ცხოვრებისადმი სხვა საზოგადოებების ტრადიციებს შევადაროთ. ისლამი კატეგორიულად კრძალავს მფლანგველობასა და მოჩვენებითობას და ქორწილების უბრალოდ გამართვას ბრძანებს. ქორწილში სტუმრების გამასპინძლება (ვალიმა) (ახალდაქორწინებულთა შესაძლებლობის მიხედვით) არის ალლაჰის შუამავლის ﷺ სუნნეთი. ენეს ბინ მალიქის მიერ გადმოცემულ მოსაზრებაში ნათქვამია, როდესაც წმინდა მუჰამმედმა გაიგო, რომ აბდურაჰმან ბინ ავფი ახლახანს დაქორწინდა, მას ჰკითხა:

-აბდურაჰმან, რაიმე ცვლილებები გაქვს?

-ერთ-ერთ ანსარ ქალზე დავქორწინდი.

-და რა მიეცი მიჰრის სახით?

-ხუთი დირჰემი ოქრო.

-ერთი ცხვარი კიდევ უნდა მიუყვანო, რათა სტუმრებს გაუმასპინძლდეს. *(ბუჰარი, ნიქაჰი 7, 49, 54, 56, 58, ბუიუ 1, კაფალიატი 2, ადაბი 67, დაუატი 53, მანაკიბი ალ ანსარი 3, 50; მუსლიმი, ნიქახი, 79; მუვათთა, ნიქაჰი 47; თირმიზი, ნიქაჰი 10, ბირრი 22; აბუ დაუდი, ნიქაჰი 30; ნესაი ნიქაჰი 67.)*

აიშესა და უმმუ სალემისგან გადმოცემულია საინტერესო და ჭკუის სასწავლებელი შემთხვევა, რო-





მელიც საქორწინო სუფრას ეხება: „ალლაჰის შუამავალმა ﷺ საქორწინო ღამისთვის ფატიმას მომზადება და ალისთან გაგზავნა გვიბრძანა. ჩვენ მაშინვე ალის სახლისკენ გავემართეთ და იატაკზე ბატხის მხარიდან მოტანილი რბილი მიწა დავაგეთ, შემდეგ ორი ბალიში ფინიკის პალმის ბოჭკოებით დავტენეთ. შემდეგ მოვამზადეთ ნუგბარი ფინიკისა და ქიშმიშისგან და დამტკბარი წყალი. ამის შემდეგ მოვიტანეთ და კუთხეში დავაყენეთ ხის ნამორალი, რომელსაც ტანსაცმლის საკიდის მოვალეობა უნდა შეესრულებინა. ფატიმას ქორწილზე უფრო შესანიშნავი ქორწილი არ გვინახავს“.

როგორც გადმოცემიდან ჩანს, სამყაროთა წყალობად მოვლენილი, ალლაჰის შუამავალი ﷺ ათხოვებს თავის საყვარელ ქალიშვილს და საქორწინო სუფრაზე ფინიკისა და ქიშმიშის გარდა არაფერია. ალისა და ფატიმას ქორწილში არ ყოფილა მდიდრული ტანსაცმელი, მათთვის არ უჩუქებიათ არც ავეჯი და არც რაიმე მდიდრული ნივთი, პალმის ბოჭკოებით დატენილი ორი ბალიშის გარდა.

კიდევ ერთი მნიშვნელოვანი დეტალი, რომელზეც ყურადღების გამახვილება ღირს, არის ის, რომ საქორწინო სუფრაზე მისვლა შეეძლოთ, არა მარტო მდიდარ და შეძლებულ ადამიანებს, არამედ ასევე ღარიბებსაც. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამასთან დაკავშირებით ამბობს: *„რამდენად საძაგელია საქორწინო სუფრა, სადაც მიწვეული არიან მდიდრები და არ არიან ღარიბები!“ (ბუჰარი, ნიქაჰი 72; მუსლიმი, ნიქაჰი 107)*

იმისათვის, რომ თანამედროვე მუსლიმებმა, რომლებიც ქორწილებზე მილიონობით დოლარს ხარჯავენ მაშინ, როდესაც მრავალი სხვა ადამიანი პურის





ნაჭრის გარეშე არის დარჩენილი, ნამდვილი მუსლიმე-ბის თვისებები შეიძინონ, უარი უნდა თქვან გართო-ბისკენ თავიანთ მიდრეკილებებზე და მაგალითი ფა-ტიმას ქორწილისგან აიღონ. ქორწილები უნდა გახდეს ისეთი ადგილი, სადაც მეგობრობა მყარდება. ქორწი-ლები უნდა იყოს არა უბრალოდ, დროის მხიარულად გატარება, არამედ გონივრული დასვენება.

### *შეუძლია თუ არა მამას თავისი ქალიშვილის ძალით გათხოვება?*

ისლამი, იცავს პიროვნებისა და საზოგადოების უფლებებს, ხოლო ქალთა უფლებებს განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობს. ისლამი მამას უკრძალავს ქა-ლიშვილის ძალით გათხოვებას, რაც არის იმის ყველა-ზე უფრო თვალნათელი პრაქტიკული მაგალითი, თუ როგორ არის დაცული ქალის უფლებები ისლამში. ისეთ მნიშვნელოვან და გრძელვადიან საქმეში, როგორიცაა ქორწინება, ქალიშვილის გათხოვება ისეთ მამაკაცზე, რომელიც მას არ უყვარს და შეიძლება სძულდეს კი-დეც, ნიშნავს იმას, რომ ასეთი ოჯახი თავიდანვე განწი-რულია კრახისთვის. ამავე დროს ეს არის უსამართლო-ბა გოგონასთან მიმართებაში. მოვიყვანთ აიშეს მიერ გადმოცემულ ერთ ჰადისს იმის შესახებ, თუ როგორ მოიქცა ალლაჰის შუამავალი ﷺ იმ გოგონასთან დაკა-ვშირებულ შემთხვევაში, რომელიც ძალით გაათხოვეს: „ჩემთან ხიდამას ქალიშვილი, ხანსა მოვიდა და შემომ-ჩივლა: „მამაჩემმა ძალით გამათხოვა ჩემ ბიძაშვილზე, რათა ჩვენი ოჯახის სტატუსი აემაღლებინა, მაგრამ მსგავსი ქორწინება არ მინდა“. მე ვუთხარი: „მოიცადე, სანამ ალლაჰის შუამავალი ﷺ მოვა“. როდესაც ის მო-ვიდა, მომხდარის შესახებ ვუამბე. მან გოგონასა და





მის მამას დაუძახა და გოგონას არჩევანის თავისუფლება (ქორწინებასთან დაკავშირებით) მისცა. გოგონამ უთხრა: „ალლაჰის შუამავალო, მე მამაჩემის ნებას ვემორჩილები, მაგრამ ჩემი ქმედებით ყველა დანარჩენი ქალისთვის მინდოდა მეჩვენებინა, რომ მათ მამებს მათი ძალით გათხოვების უფლება არ აქვთ“. *(ბუჰარი, ნიქაჰი 42; თირმიზი, ნიქაჰი 14)* ჰადისიდან ჩანს, რომ თუ მამა თავის სრულწლოვან ქალიშვილს ძალით გაათხოვებს, ასეთი ქორწინება ბათილად ჩაითვლება. თვით გოგონას აზრი აქ გადამწყვეტად ითვლება.

## *პასუხისმგებლობის შესახებ*

ქორწინება არის კავშირი, რომელიც ადამიანებს მთელი სიცოცხლის მანძილზე ერთმანეთთან აკავშირებს. ეს წმინდა ერთობა მამაკაცსა და ქალს განსაზღვრულ ვალდებულებებს აკისრებს. ამ ვალდებულებათა ნაწილი, მხოლოდ მამაკაცს ეხება, ხოლო ნაწილი—მხოლოდ ქალს. სხვა სიტყვებით, ამას შეიძლება, ვუწოდოთ ქმრისა და ცოლის უფლებები. ეს უფლებები მნიშვნელოვანია იმდენად, რომ მათი დაცვა უზრუნველყოფს მთელი სიცოცხლის მანძილზე ოჯახურ ბედნიერებას, ხოლო მათი უგულებელყოფა ოჯახურ ცხოვრებას აუტანელს ხდის და ოჯახი ინგრევა. განვიხილოთ, პუნქტების მიხედვით, ქმრისა და ცოლის ვალდებულებები

## *ქმრის ვალდებულებები*

ოჯახს თავკაცი უნდა ჰყავდეს. როდესაც ოჯახს უფროსი არ ჰყავს, მასში არ არის წესრიგი, უფროსე-





ბსა და უმცროსებს შორის თანხმობის არარსებობის გამო. ასეთ ოჯახში ყველა საკუთარი თავის პატრონია. ისლამი საქმის ასეთ ვითარებას არ მიესალმება. ისლამის მიხედვით, ოჯახის შენარჩუნება ხდება მისი ყველა წევრის მიერ თავიანთი მოვალეობების შესრულების წყალობით და მამაკაცი ასეთ ოჯახში მთავარი ავტორიტეტია. მამაკაცის ავტორიტეტი არ ნიშნავს, რომ მას იმის გაკეთება შეუძლია, რაც მოესურვება და უფლება აქვს, აიძულოს სხვები გააკეთონ ის, რაც მას უნდა. ისლამი მამაკაცს ავალდებულებს, ღირსეულად მოეპყროს ქალს და დაიცვას მისი უფლებები. ქალი, თავისი ბუნებით, ემოციური და დაუცველია მაშინ, როცა მამაკაცი ფიზიკურად და ფსიქოლოგიურად ძლიერ არსებადაა გაჩენილი. ამიტომ მამაკაცი არის ოჯახის თავკაცი და საკუთარი მხრებით ატარებს იმ ვალდებულებებს, რომლებიც უნდა შეასრულოს:

### *ა) კარგად მოექცეს ცოლს*

ფიზიკურად და სულიერად ძლიერ არსებად გაჩენილი მამაკაცის ერთ-ერთი მთავარი მოვალეობაა კარგი დამოკიდებულება საკუთარი ცოლის მიმართ. სურაში „ნისა“ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„...მოეპყარით მათ ღირსეულად. თუ თქვენ ისინი გძულთ, იქნებ გძულდეთ რამე, ალლაჰს კი დიდი სიკეთე ჩაედოს მასში! “*** *(ნისა 4/19)*

ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობს: *„მორწმუნე მამაკაცმა მორწმუნე ქალისადმი სიძულვილი არ განიცადოს იმიტომ, რომ თუ მამაკაცს ცოლში რაიმე არ მოსწონს, მასში ისეთი რამეც ხომ არის, რაც ქმარს შეიძლება მოწონდეს“. (მუსლიმი, რადა 63)*





ამიტომ ქალები ყოველთვის კარგად, შესაფერისად დაარიგეთ“ *(ბუჰარი, ნიქაჰი 79; მუსლიმი რადა 75; თირმიზი, ტალაყი 12.)* ამ ჰადისში ნათქვამია, რომ ქალი გაჩენილია ფაქიზ და სათნო არსებად, რომ მას რბილად უნდა მოვექცეთ. ჰაჯობის დროს, გამოსათხოვარ ქადაგებაშიც კი, ალლაჰის შუამავალი ﷺ ისევ და ისევ ურჩევდა მამაკაცებს, ქალებს სათანადოდ მოპყრობოდნენ. მამაკაცის ფიზიკური ძალა და ავტორიტეტი არ ნიშნავს, რომ მას აქვს უფლება საკუთარი ცოლი ტირანიის ქვეშ ამყოფოს და ცემოს. პირიქით, მან თავისი ძალა გულმოწყალებაში უნდა გამოავლინოს და ოჯახური კერა ვარდნარად გადააქციოს.

### *ბ) ცოლზე დახმარება მძიმე და მომქანცველ ოჯახურ საქმეებში.*

ქალმა, რომელიც მთელ დროს ოთხ კედელს შორის ატარებს, დაკავებულია შვილების აღზრდით, დალაგებითა და საჭმლის მომზადებით, შესაძლოა ყოველდღიური ცხოვრების მონოტორულობისა და დაღლილობის გამო, ზოგჯერ ვერ მოასწროს ზოგიერთი ოჯახური საქმის გაკეთება. ამ შემთხვევაში მამაკაცმა ელემენტარული საქმითვის ცოლი არ უნდა დაამციროს და უსაყვედუროს, პირიქით გულმოწყალება უნდა გამოიჩინოს და იმ საქმეებში დაეხმაროს, რომელთა გაკეთება ცოლმა ვერ მოასწრო ან დაავიწყდა. ასეთი დამოკიდებულება კეთილშობილების გამოვლინებაა იმიტომ, რომ თვით ალლაჰის შუამავალი ﷺ იქცეოდა ასეთნაირად და არა მარტო არ საყვედურობდა თავის ცოლებს, რაღაც საყოფაცხოვრებო შეცდომებისთვის, არამედ მინიშნებასაც კი არ აძლევდა.





### *გ) რელიგიური კანონების დაცვაში ცოლსა და შვილებზე დახმარება*

შუამავალი ﷺ ამბობს რომ: *„ყველა თქვენგანი მწყემსია და პასუხისმგებელია საკუთარ სამწყემსოზე“* *(ბუჰარი, ნიქაჰი 81-90)* ალლაჰის შუამავალი ﷺ შეგვახსენებს ჩვენს მოვალეობებს იმათთან მიმართებაში, რომლებზეც პასუხისმგებლობა გვაკისრია. ოჯახის თავკაცის ერთ-ერთი მთავარი მოვალობა არის საკუთარ სახლში ცხოვრების რელიგიური წესის დამყარება. მამაკაცმა, როგორც ოჯახის თავკაცმა, ცოლსა და შვილებს რელიგიის კანონები არა მხოლოდ უნდა ასწავლოს, არამედ ყურადღება უნდა მიაქციოს მათ შესრულებას.

### *დ) არ მოაკლოს ცოლს ფიზიკური სიახლოვე, თუნდაც თაყვანისცემის მიზეზით.*

მამაკაცის კიდევ ერთი ვალდებულება საკუთარი ცოლ-ქმრული მოვალეობის შესრულებაა. ეს ჰარმონიული და ბედნიერი ოჯახური ცხოვრების ერთ-ერთი მთავარი პირობაა. მეუღლესთან ფიზიკური სიახლოვის უგულებელყოფა არის ცოდვა იმიტომ, რომ ამან შესაძლოა, ცოლს ღალატისკენ უბიძგოს. ალლაჰის შუამავალმა ﷺ გამოხატა საკუთარი უკმაყოფილება ოსმან ბინ მაზანის მიმართ, რომელმაც საკუთარი თავი მთლიანად ალლაჰისადმი თაყვანისცემას მიუძღვნა და თავის ცოლს, ხუვაილიას ფიზიკური სიახლოვე მოაკლო: *„ოსმან, გეშინოდეს ალლაჰის რისხვის! უეჭველად შენს ცოლს უფლება აქვს შენზე რათა მას საკადრისი მიუზღო, გაუფრთხილდი შენ ძალებს, ზო-*





*გჯერ იმარხულე, ზოგჯერ არა, ღამის რაღაც ნაწილი კი ძილში გაატარე“. (ზავაიდი 4/30)*

ოჯახურ ცხოვრებაში მამაკაცს კიდევ აქვს ორი მნიშვნელოვანი მოვალეობა, რომლებიც თავიანთი მნიშვნელობის გამო, ზემოთ უნდა ყოფილიყო ნახსენები, მაგრამ ისინი ჩვენ ბოლოში მოვიტოვეთ, რათა შევძლოთ მათი დაწვრილებით ახსნა. ეს ორი მოვალეობაა—მიჰრი და მატერიალური უზრუნველყოფა (ნიფაყი). განვიხილოთ ისინი დაწვრილებით, აიათებისა და ჰადისების შუქზე.

## მიჰრი

მიჰრი, არის ფულის ან ქონების განსაზღვრული რაოდენობა, რომელიც მამაკაცმა თავის მომავალ ცოლს უნდა მისცეს. მიჰრის გადახდა მამაკაცისთვის სავალდებულოა და ეს მოვალეობა უნდა შესრულდეს, ეს არის ალლაჰის ბრძანება. დაქორწინება მიჰრის გარეშე არასასურველია. აიათები და ჰადისები განსაკუთრებულ ყურადღებას მის გადახდაზე ამახვილებს. უზენაესი ალლაჰი მიჰრის ოდენობის განსაზღვრის საკითხში გულუხვობას ბრძანებს;

***„...მიეცით საზღაური (ურვადი) დადგენილისამებრ...“*** *(ნისა 4/24)*

### *როგორია მიჰრის ოდენობა?*

ისლამი არის სამართლიანობისა და გულმოწყალების რელიგია. უზენაესი ალლაჰი ცდილობს ცხოვრება გაგვიადვილოს და დაგვიცვას იმ ტვირთისგან, რომელსაც ადამიანის დათრგუნვა შეუძლია. უზე-





ნაესი ალლაჰი სურაში „ბაყარა“ ბრძანებს: ***„ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს....“*** *(ბაყარა 2/286)*

აქედან გამომდინარეობს, რომ ალლაჰი ადამიანებს არ აკისრებს ისეთ ვალდებულებებს, რომელთა შესრულებაც მათ არ შეუძლიათ. ეს, კიდევ ერთხელ გვიჩვენებს, როგორი სამართლიანი და გულმოწყალეა ყოვლისშემძლე გამჩენი. როგორც გულმოწყალების გამოვლინება, ალლაჰსა და მის შუამავალს მიჰრი ადამიანისთვის მძიმე ტვირთად არ უქცევიათ.

მიუხედავად იმისა, რომ მიჰრის ოდენობის შესახებ არსებობს მრავალი გადმოცემა, აიათებსა და ჰადისებში არ არის განსაზღვრული, არც მისი მინიმალური და არც მაქსიმალური ოდენობა. თუმცა თავად ალლაჰის შუამავალი ﷺ იხდიდა 500 დირჰემის ოდენობის მიჰრს, მაგრამ არ ერეოდა საქმეში, როდესაც რომელიმე ქორწინებაში, მიჰრის სახით, მომავალ ცოლს რკინის რაიმე საგანს ან სამხედრო ნადავლს აძლევდნენ. აბუ სელემეს მიერ გადმოცემულია: „მე ვკითხე აიშეს, თუ როგორი მიჰრი გადაიხადა ალლაჰის შუამავალმა ﷺ მან მიპასუხა, რომ წმინდა მუჰამმედი თავის ცოლებს 500 დირჰემის ოდენობის მიჰრს უხდიდა.“ *(მუსლიმი, ნიქახი 78; აბუ დაუდი ნიქახი 29; ნესაი, ნიქახი 66;)* ეს გადმოცემა გვიჩვენებს, რომ მიჰრის გადახდის საკითხში ალლაჰის შუამავალი (ს.ა.ვ.) გულუხვი იყო.

თუ ახალგაზრდა მამაკაცები ღარიბები იყვნენ და ამ თანხაზე ნაკლებს იხდიდნენ, ის არა მარტო მიჰრის გაზრდას არ ბრძანებდა, არამედ პირიქით, ახალისებდა ქორწინებას მოკრძალებული მიჰრით, რათა ადამიანებისთვის ოჯახური ცხოვრებისკენ მიმავალი გზა შეემსუბუქებინა. ამის საუკეთესო მაგალითია გადმოცემა, რომელშიც ნათქვამია, რომ როდესაც ალლაჰის





შუამავალმა ﷺ თავისი საყვარელი ქალიშვილი, ფატიმა ალის მიათხოვა, სიძისგან მიჰრის სახით სამხედრო აბჯარი აიღო. *(აბუ დაუდი ნიქაჰი 36, ნესაი ნიქაჰი 76)*

როგორც ვხედავთ, ალლაჰის შუამავალმა ﷺ არ მიუთითა მინიმალურ მიჰრზე, განსაზღვრა მისი ოდენობა დაქორწინების მსურველთა ფინანსურ მდგომარეობაის მიხედვით.

მიჰრის გადახდაში ალლაჰის შუამავლის ﷺ პრაქტიკა ყველა მუსლიმური საზოგადოებისთვის მაგალითი უნდა იყოს. მიუხედავად იმისა, რომ ზედმეტად მაღალი მიჰრი ქალის მატერიალურ და სოციალურ გარანტიად აღიქმება, ის ართულებს ქორწინებას ახალგაზრდები გვიან ოჯახდებიან და ეს ხდება მრავალი ფიზიკური და ფსიქოლოგიური პრობლემის მიზეზი. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობს: *„ქორწინებათაგან საუკეთესოა ის, რომლის აღსრულებაც ადვილია“ (აბუ დაუდი, ნიქაჰი 320)* ჰადისიდან ნათელია, რომ მიჰრის თამასა მაღლა არ უნდა ავწიოთ და გაუმართლებელ საქორწინო ხარჯებზე არ უნდა წავიდეთ. სხვა ჰადისში ნათქვამია: „უკეთესი და მადლმოსილი ქალები ისინი არიან, რომლებიც ნაკლებად მომთხოვნი არიან მიჰრის მიმართ“. *(აჰმედ იბნ ჰანბელი)* აქედან გამომდინარეობს, რომ მიჰრის მიმართ ნაკლებ მომთხოვნელობას მეტი სიკეთე მოაქვს.

### *მიჰრის მაქსიმალური ოდენობა*

ალლაჰის შუამავლის დროს, ასევე არ იყო დაწესებული მიჰრის ზედა ზღვარი. სურაში „ნისა“ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„...და გქონდათ მიცემული რომელიმე მათგანზე (მიჰრი, ურვადი) თუნდაც დიდი რაოდენობით, უკან არ გამოართვათ არაფერი...“*** *(ნისა 4/20)*





გამოდის, რომ მიჰრის მაქსიმალური ოდენობა დამოკიდებულია მამაკაცის ფინანსურ მდგომარეობასა და მის კეთილ ნებაზე .

ისლამის ისტორიაში იყო შემთხვევები, როდესაც ხალიფა ომარს 400 დირჰემის ოდენობით, მიჰრის ზედა ზღვრის დაწესება უნდოდა, მაგრამ ერთი ქალი შეეწინააღმდეგა მას და არგუმენტის სახით *„ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს....“ (ბაყარა 2/286)* აიათი მოიყვანა. სიტყვებით „ქალი სიმართლეს ამბობს“ ომარმა საკუთარ განზრახვაზე უარი თქვა.

### *მიჰრის ოდენობის განსაზღვრა ალლაჰის შუამავლის ეპოქის შემდეგ*

მუსლიმმა სწავლულებმა, მიიღეს მხედველობაში ალლაჰის შუამავლის ﷺ ეპოქის შემდეგ, ცხოვრების შეცვლილი პირობები, დაიწყეს მიჰრის საკითხში სტანდარტების დანერგვა. ეს სტანდარტები მოწოდებული იყო, დაეცვა როგორც ქალების, ასევე მამაკაცების უფლებები, გაემიჯნა ისინი, მიჰრის არ გადახდისგან, ძალიან მცირე მიჰრისგან ან მაღალი მიჰრის დაკისრებიგან. დაწესდა მიჰრის მინიმალური ოდენობა— 10 დირჰემი ვერცხლით. ეს თანხა არის მინიმალური და შესაძლოა, გაიზარდოს ცხოვრების ეკონომიკურ სფეროში ცვლილებებზე დამოკიდებულებით. რაც შეეხება ზედა ზღვარს, სწავლულები აიათების ერთგულნი დარჩნენ და მისი დადგენა მიზანშეწონილად არ ჩათვალეს.

მიჰრის გადახდის საკითხში შეიძლება, ვისაუბროთ ზოგიერთ მატერიალურ და მორალურ იდუმალ აზრზე. მათი ანალიზის დროს, ჩვენ ვიღებთ სიბრძნეს,





რომელსაც მივყავართ ურთიერთსიყვარულამდე, პატივისცემამდე, სამართლიანობამდე და მთელი სიცოხლის მანძილზე ნეტარებამდე.

### *მიჰრის მნიშვნელობა ქალის თვალსაზრისით*

1. მიჰრი ქალს, რომელიც დასაქორწინებლად ემზადება, ამზადებს გრძელი გზისთვის, რომელსაც ოჯახური ცხოვრება ეწოდება. მიჰრის (დიდი თუ მცირე) წყალობით ქალი თავს მარტოსულად და დაუცველად არ გრძნობს. ის მამაკაცისგან, მისი შესაძლებლობის ფარგლებში, დახმარებას გრძნობს და იწყებს მის დაფასებას. ნებისმიერი, ვისაც საჩუქრებს უძღვნიან, მჩუქებლის მიმართ პოზიტიურადაა განწყობილი და მას მეგობრული თვალით უყურებს.

მიჰრი, ქალისთვის ეკონომიკური დასაყრდენია. უზენაესმა ალლაჰმა ყველაფერი სრულყოფილი პროგრამით გააჩინა, წონასწორობასა და სამართლიანობაზე დააფუძნა და ადამიანებს უბრძანა, სამართლიანები ყოფილიყვნენ ყველაფერში, არ ყოფილიყვნენ მჩაგვრელები და არ შეებღალათ სხვათა უფლებები. უზენაესი ალლაჰი, განსაკუთრებით ქალების უფლებების ხელყოფისგან თავის შეკავებას გვიბრძანებს და მრავალ აიათში იმ მიჰრის გადახდას გვავალდებულებს, რომელიც ქალების უფლებაა. მაგალითად, ყოვლიშემძლე გამჩენი სურაში „ნისა“ ბრძანებს: ***„აჩუქეთ ცოლებს მიჰრი. თუ ქალი თავისი ნებით უარს იტყვის რაიმეზე (მიჰრიდან), გამოიყენეთ ის სასიკეთოდ და კმაყოფილებით“*** *(ნისა 4)* ამ აიათში არის მრავალი საუკუნის წინ გამოხატული, თავისებური მანიფესტი ქალთა უფლებების შესახებ და აქტი, რომელიც, ნებისმიერ პირობებში, მათი ყველა მატერიალური და





მორალური უფლების განხორციელების გარანტიას იძლევა.

როგორც ზემოთ იყო ნათქვამი, მიჰრი არის ქალის ეკონომიკური გარანტია. ეჭვგარეშეა, რომ ქალი უფრო სუსტ და მგრძნობიარე არსებად გაჩნდა, ვიდრე მამაკაცი. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„ქმრები მეურვეები არიან ცოლების იმ ვითარების გამო, რომლითაც ალლაჰმა უპირატესჰყო ერთიმეორისგან..."*** *(ნისა 4/34)* და თანაც უჩვენებს, რომ ქალები უფრო სუსტები არიან, ვიდრე მამაკაცები. ამგვარად მიჰრის გადახდის ერთ-ერთი სიბრძნე, არის მატერიალური გარანტია ქალისთვის იმ შემთხვევაში, თუ მამაკაცი მას გაეყრება, მოკვდება ან მოხდება ეკონომიკური კრიზისი. მსგავს შემთხვევებში ქალს შეეძლება მისთვის გადახდილი მიჰრი გამოიყენოს მანამდე, სანამ მძიმე კრიზისი არ გაივლის და თან მას არ მოუწევს დაიტანჯოს ქმრისა და ფულის გარეშე, რაც ჩვენ დროში  ხშირად ხდება.

ამგვარად, მიჰრი არის ისლამის მიერ ქალისთვის მიცემული, განსაკუთრებული უფლება.

### *მიჰრის მნიშვნელობა მამაკაცის თვალსაზრისით*

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„...და გქონდათ მიცემული რომელიმე მათგანზე (მიჰრი, ურვადი) თუნდაც დიდი რაოდენობით..."*** *(ნისა 4/20)* ეჭვგარეშეა. რომ ამ აიათში მრავალი სიბრძნეა ჩადებული. თუმცა ერთი შეხედვით, ეს სიბრძნე მიმართულია ქალისკენ, ის ეხება მამაკაცსაც, რომელიც ქორწინებისთვის ემზადება.

მიჰრის გადახდის სიბრძნე არის მამაკაცის შინაგანი სამყაროს ანარეკლში. ადამიანის გულუხვობა ან სიძუნწე სოციალური ცხოვრების ამა თუ იმ სიტუაციებში გამოვლინდება. თუ ადამიანი გულუხვია, მაშინ





ეს აუცილებლად გამოვლინდება მის ქცევებში. ამგვარად, მამაკაცი საქმით გამოავლენს თავისი შინაგანი სამყაროს მდგომარეობას და თავის დამოკიდებულებას რელიგიური ბრძანებების მიმართ, ამავე დროს მიჰრის გადახდით ის მკაფიო და ნათელ ინფორმაციას აწვდის საცოლის მხარეს, რომელსაც საქმროს უკეთ გაცნობა უნდა.

გარდა ამისა, მამაკაცის მიერ გადახდილი მიჰრი არის ოჯახის მომავალ ნეტარებასა და სიმშვიდეში, ასევე მომავალი თაობების საუკეთესო აღზრდაში შეტანილი წვლილი.

მიჰრის როგორი სახეობები არსებობს და როდის უნდა მოხდეს მისი გადახდა?

მიჰრი ქალის უფლებაა და მისი გადახდა აუცილებლად უნდა მოხდეს. იმისათვის, რომ გავიგოთ, როგორ და როდის უნდა მოხდეს მისი გადახდა, განვიხილოთ, მიჰრის როგორი სახეობები არსებობს.

### *მიჰრის სახეობები*

ა) მიჰრი ალ მუაჯალი: მიჰრი, რომელიც შეთანხმებულია ქორწინების დროს (ან ქორწინებამდე) და ეძლევა ქალს წინასწარ.

ბ) მიჰრი ალ მუაჯალი: მიჰრი, რომელიც შეთანხმებულია ქორწინების დროს (ან ქორწინებამდე) და ქალს ეძლევა ქორწინების შემდეგ.

გ) მიჰრი ალ მისლი: მიჰრი, რომელიც შეთანხმებული არ არის ქორწინების დროს (ან ქორწინებამდე) არცოდნის ან დავიწყების გამო და ქალს ეძლევა იმ ოდენობით, რომელიც ჩვეულებრივ ეძლევათ მისი ასაკის, სოციალური მდგომარეობისა და ა.შ. ქალებს.





## რომელი ქონებიდან ხდება მიჰრის გადახდა?

გამომდინარე იქიდან, რომ მიჰრი არის სოციალური გარანტია, მას უნდა გააჩნდეს შემდეგი თავისებურებები.

### 1. მიჰრი წარმოადგენს რაღაც ფასეულობას

მიჰრი აუცილებლად უნდა წარმოადგენდეს მატერიალურ ფასეულობას. დაუშვებელია, რომ ქალს მიჰრის სახით შევთავაზოთ ის, რასაც მატერიალური ფასი არ აქვს. მაგალითად, მამაკაცს არ შეუძლია საცოლეს შეთავაზოს ასეთი რამე: „მე გაძლევ მქროლავ ქარს, წამოსულ წვიმას ან აი, ამ მთებს“.

### 2. მიჰრის გადახდა ხდება ნებადართული ქონებიდან

ისლამი არის რელიგია, რომელიც აგებულია სისუფთავეზე და ისლამის მიხედვით, აკრძალულია ჭუჭყიანი, აყროლებული და ცუდი რამის ჭამა, სმა და გაყიდვა. ამიტომ მიჰრის სახით აკრძალული საკვების, სასმელის და ა.შ. განსაზღვრა აკრძალულია. მიჰრის გადახდა მსგავსი რამით ადამიანს ამ ვალდებულებისგან არ ათავისუფლებს. სხვა სიტყვებით, სისხლი, ღორის ხორცი, ლეში, სპირტიანი სასმელები, მოპარული ან წართმეული ქონება არ შეიძლება მიჰრი იყოს.

### 3. მიჰრი არ შეიძლება რაიმე განუსაზღვრელი იყოს

ოჯახის მომავალი კეთილდღეობისთვის იმ ქონების თვისებები, რომელიც მიჰრი უნდა გახდეს, მკაფიოდ უნდა იყოს განსაზღვრული. სხვანაირად რომ ვთქვათ, მიჰრი ბუნდოვანი და განუსაზღვრელი გამო-





თქმებით არ უნდა აღვნიშნოთ. მოცემულ სიტუაციაში უცნობია, რა ფასეულობას წარმოადგენს ასეთი ქონება და შეიძლება თუ არა ის მიჰრი იყოს. მაგალითად საქმრომ საცოლეს არ შეიძლება, რომ უთხრას; „მე მიჰრის სახით მოგცემ პატარა ყვითელ, ჯადოსნურ საგანს“ ეს ყვითელი საგანი შეიძლება იყოს ყვავილი, ქსოვილის ნაჭერი ან ბეჭედი. მაგრამ იმ შემთხვევაში, თუ ეს გაურკვეველი ქონება ესადაგება მიჰრის კატეგორიას და ღირს არანაკლებ 10 დირჰემი, ის შეიძლება მიღებული იყოს, როგორც მიჰრი.

**დასკვნა:**

1. მიჰრი უნდა წარმოადგენდეს მატერიალურ ფასეულობას. მაგალითად, სახლი, ოქრო, მანქანა, ფული და ა.შ.

2. მიჰრი უნდა იყოს პატიოსნად შეძენილი, არააკრძალული ქონებიდან. მისი გადახდა არ შეიძლება სპირტიანი სასმელებიდან, ჭუჭყიანი ნივთებიდან, მოპარული ან წართმეული ქონებიდან. მევახშეობით მიღებული ფული, ასევე არ შეიძლება, მიჰრი იყოს.

3. მიჰრი არ შეიძლება იყოს რაიმე გაურკვეველი. მიჰრის დადგენა გაურკვეველი ფრაზებით, რომლებიც განუსაზღვრელ რამეს აღნიშნავს, რაც არ შეიძლება მიჰრი იყოს, დაუშვებელია. მსგავს შემთხვევაში მიჰრის შესახებ შეთანხმება ბათილად ითვლება, ანუ ის, თითქოს, არც ყოფილა.

## გამოსასყიდი საცოლისთვის

გამოსასყიდი საცოლისთვის არის ფული ან ქონება, რომელსაც საცოლის ოჯახი საქმროსგან ითხოვს. ასეთი მოთხოვნა ისლამს ეწინააღმდეგება. გამოსას-





ყიდს სხვადასხვა ხალხში, მათ კულტურაზე და ტრადიციებზე დამოკიდებულებით, სხვადასხვა ფორმა აქვს. მაგალითად, შუა აზიის ხალხებში გამოსასყიდი ცნობილია „კალიმის“ სახელწოდებით. „კალიმის“ ნეგატიური მხარეების განხილვით, გასაგები ხდება, თუ რატომ არ მიესალმება ისლამი მოცემულ პრაქტიკას.

გამოსყიდვის პრაქტიკა ასე გამოიყურება: საცოლის მხარე საქმროსგან ითხოვს რაღაც თანხას (ან ქონებას) იმ პირობით, რომ თუ ეს თანხა გადახდილი არ იქნება, ისინი თავიანთ ქალიშვილს არ გაათხოვებენ. როგორც წესი, ეს ფული მთლიანად საცოლის მამას მიაქვს მაშინ, როცა საცოლე გვერდზე რჩება და პრაქტიკულად გასაყიდ საქონლად იქცევა. ისეთი სახის საუბარი, რომ „ჩვენ ოცი წელი ვზრდიდით და ვზრუნავდით ჩვენ ქალიშვილზე და ამიტომ ვითხოვთ გამოსასყიდს გაწეული ძალისხმევის საფასურად“ უკიდურესად პრიმიტიულია და ამასთანავე ისლამის მიერ აკრძალული. ანუ, მშობლები პრაქტიკულად ამბობენ: „ჩვენი ქალიშვილი გავზარდეთ, ახლა კი ვყიდით“. ისლამის სამართალი ასეთ მიდგომას აფასებს, როგორც გოგონას ჩაგვრას და მისი უფლებების შელახვას. როდესაც ფულს ქალიშვილს უხდიან, ეს არის მიჰრი. მამის ან საცოლის ოჯახისთვის გადახდილი გამოსასყიდი მიჰრს არ წარმოადგენს.

### *გამოსასყიდის მოთხოვნისა და მისი ზოგიერთი ნეგატიური მომენტის შესახებ*

#### *1. ეწინააღმდეგება მიჰრის გადახდას*

ჩვენი ხალხი, რომელიც დღიდან დღემდე უფრო უმეცარი ხდება, ქორწილის ყველა ხარჯისა და ახალ-





გაზრდებისთვის მზითვის მიცემის შემდეგ, იძულებულია გამოსასყიდიც გადაიხადოს, ხოლო მიჰრისთვის, რომელიც პირველ რიგში უნდა იყოს გადახდილი, მატერიალური შესაძლებლობები, უბრალოდ აღარ რჩება. ასეთი ადამიანები თვლიან, რომ გამოსასყიდი, რომელიც ისლამში საერთოდ არ არსებობს, მიჰრს წარმოადგენს. მსგავსი პრაქტიკა არის იმის მიზეზი, რომ მიჰრის გადახდა არ ხდება. აიათებსა და ჰადისებში ხომ არსებობს მკაფიო ბრძანებები მის გადახდასთან დაკავშირებით. სხვა სიტყვებით, ასეთ შემთხვევებში მოგონილი და არასწორი პრაქტიკა ბრძანებებზე მაღლა დგას.

### *2. ილახება გოგონათა უფლებები.*

იმ დროს, როდესაც არსებობს მიჰრი, რომელიც უნდა მიეცეს გოგონებს, ხდება გამოსასყიდის გადახდა, რომელსაც გოგონას მამა ჯიბეში იდებს. ამგვარად, ქმართან გაყრის ან მისი სიკვდილის შემთხვევაში, ქალს არანაირი სოციალური გარანტია არ რჩება.

### *3. გოგონას აქცევს „კაპიტალად“.*

დღეს ზოგიერთ საზოგადოებაში ძალიან პრესტიჟულად ითვლება ოჯახში ქალიშვილების ყოლა, რადგან თითოეულ მათგანს მოაქვს გამოსასყიდი, რომელიც გადახდილი იქნება მისი გათხოვების შემთხვევაში. ასეთი მიდგომა ქალებს აქცევს კაპიტალად, რაც სრულიად ეწინააღმდეგება ისლამის პრაქტიკას, რომელმაც ქალს უფლებები სრული მოცულობით მისცა და მათ დაცვას ითხოვს.





### *4. იწვევს ოჯახში ორჭოფულ ურთიერთობებს*

არის ერთი მწვავე სინამდვილე, რომელიც არსებობს ყველა საზოგადოებაში, სადაც პრაქტიკაშია გამოსასყიდი საცოლისთვის—ეს არის ოჯახში მშობლების დიქტატურა. განსაკუთრებით, მამებსა და ქალიშვილებს შორის მყარდება ორჭოფული დამოკიდებულება. ეს იმიტომ, რომ გოგონებმა იციან, დადგება დრო, როდესაც მამა მათ იმას მიათხოვებს, ვინც მეტ ფულს შეთავაზებს. საქმის ასეთ ვითარებას პრაქტიკულად არარაობამდე მიჰყავს თბილი, ნათესაური გრძნობები, რომლებიც ჩვეულებრივ ოჯახებშია გამეფებული. იმ შემთხვევაშიც კი, თუ ასეთ ოჯახში არის სიყვარულის გარეგნული გამოვლინება, ის როგორც წესი მოჩვენებითია.

### *5. ართულებს ქორწინებას.*

ზოგიერთ საზოგადოებაში დამკვიდრებული, გამოსასყიდის გადახდის პრაქტიკის გამო ახალგაზრდებს არ შეუძლიათ ოჯახური ცხოვრების დაწყება, თავიანთი ცხოვრების ყველაზე გაფურჩქნულ პერიოდში და იძულებულნი არიან გამოსასყიდისთვის საჭირო თანხა გამოიმუშაონ, იმის ნაცვლად, რომ საკუთარი ოჯახი შექმნან. ასეთი პრაქტიკის შედეგად საზოგადოება უზნეობის მორევში ეფლობა, რაც მსგავს სიტუაციებში გარდაუვალია.

### *6. გამოსასყიდი ხელს უშლის ნორმალური ოჯახის შექმნას*

ბედნიერი შეიძლება იყოს მხოლოდ ის ოჯახი, რომელიც შექმნილია გოგონას თანხმობითა და კეთილი





ნებით. ეს იმიტომ, რომ როგორც უკვე ვთქვით, აკრძალულია გოგონას გათხოვება მისი თანხმობის გარეშე.

საზოგადოებაში, სადაც კალიმის პრაქტიკა არსებობს, არა თუ გოგონას აზრს არ კითხულობენ, არამედ ხშირად მან უკანასკნელ მომენტამდე არ იცის, ვისზე ათხოვებენ იმიტომ, რომ ვინც მამის მიერ მოთხოვნილ თანხას გადაიხდის, მისი ქმარიც ის გახდება. მსგავს სიტუაციებში ისეთი ცნებები, როგორებიცაა გოგონას სურვილი, ურთიერთსიყვარული, ახალგაზრდების ერთმანეთთან შესაბამისობა მამისთვის, რომელიც მხოლოდ იმ ფულით არის დაინტერესებული, რომლის მიღებაც განზრახული აქვს, არანაირ როლს არ თამაშობს. არ უნდა ველოდოთ ბედნიერებასა და კეთილდღეობას ოჯახში, რომელიც მსგავსი გზით არის შექმნილი.

**დასკვნა:**

1. ისლამში არ არსებობს ისეთი მცნება, როგორიცაა გამოსასყიდი საცოლისთვის.

2. მოცემული პრაქტიკა სხვა არაფერია, თუ არა ქალის უფლებების შელახვა.

3. გამოსასყიდი გამოდის იმ მიჰრის ალტერნატივად, რომელიც სინამდვილეში საცოლეს უნდა მიეცეს და მამაკაცის ვალდებულებას წარმოადგენს. რადგანაც გამოსასყიდი ხელს უშლის მიჰრის გადახდას, ის მცდარი პრაქტიკაა.

4. ეს პრაქტიკა გოგონებს თავისებურ „კაპიტალად" აქცევს.

5. გამოსასყიდი ოჯახში ორჭოფული ურთიერთობების წარმოქმნის მიზეზი ხდება.

6. გამოსასყიდი ართულებს ქორწინებას.





7. გამოსასყიდი ხელს უშლის ბედნიერი ოჯახის შექმნას.

## მატერიალური უზრუნველყოფა (ნაფაყა)

ოჯახურ ცხოვრებაში მამაკაცს აკისრია კიდევ ერთი მნიშვნელოვანი მოვალეობა (ვაჯიბი)—ნაფაყა. ნაფაყა, არის ოჯახის მატერიალური მოთხოვნილების დაკმაყოფილება.

ისლამი დიდ ყურადღებას უთმობს ამ ბრძანებას იმიტომ, რომ სათანადო მატერიალური უზრუნველყოფა, წარმოადგენს ბედნიერი ოჯახური ცხოვრების წინაპირობასა და ეკონომიკურ გარანტიას ცოლისა და შვილებისთვის.

მოცემულ საკითხთან დაკავშირებით არსებობს ალლაჰის შუამავლის მრავალი რეკომენდაცია. მოვიყვანთ ზოგიერთ მათგანს. წმინდა მუჰამმედი ﷺ ამბობს: *„საკუთარ ცოლსა და შვილებზე დახარჯული დინარი უფრო მადლიანია, ვიდრე ალლაჰის გზაზე გახარჯული ისევე, როგორც მონის გასათავისუფლებლად დახარჯული დინარი უკეთესია, ვიდრე უქონელისთვის მიცემული“.* *(მუსლიმი, ზექათი 39; აჰმედი 2/472/473)*

როგორც ჰადისიდან გამომდინარეობს, მარადიულ ცხოვრებაში ჯილდოს მისაღებად ჩადებული საუკეთესო სახსრები არის ოჯახისთვის დახარჯული ფული. სხვა ჰადისში ალლაჰის შუამავალი ﷺ ერთ ადამიანს ეუბნება: *„თადაპირველად დახარჯე შენი საჭიროებისთვის; თუ ფული დაგრჩება, დახარჯე ის შენი ცოლისა და ბავშვებისთვის“,* *(მუსლიმი, ზექათი 41;*





*ნესაი, ზექათი 60)* ამით ის ყურადღებას ამახვილებს მატერიალური უზრუნველყოფის მნიშვნელობაზე.

აქედან ნათელია, რომ მატერიალურად უზრუნველყოფილმა ადამიანმა, ოჯახურ ცხოვრებაში შესაბამისი მოვალეობები უნდა შეასრულოს. ყველაზე მთავარი ვალდებულება არის ოჯახის უზრუნველყოფა და ოჯახის წევრთა ეკონომიკური უფლებების დაცვა.

### *რატომ აკისრია მატერიალური უზრუნველყოფა მამაკაცს?*

ისლამმა, რომელმაც სამართლიანობის პრინციპის შესაბამისად, ცხოვრების ყველა სფერო მოაწესრიგა, სამართლიანობა დაადგინა ქალებისა და შვილების უფლებებთან მიმართებაშიც, მისცა მათ ისეთი შესაძლებლობები, რომელთა მოპოვებას ისინი ვერასდროს და ვერანაირი სამართლებრივი სისტემის პირობებში ვერ შეძლებდნენ. უზენაესმა ალლაჰმა, რომელმაც მამაკაცი და ქალი სხვადასხვა ამოცანების შესასრულებლად გააჩინა, მათ განსხვავებული თავისებურებები უბოძა. მაგალითად, ქალი თავისი ბუნებით, სუსტი და მგრძნობიარე, ხოლო მამაკაცი სულითა და სხეულით უფრო ძლიერია. ამიტომ მამაკაცმა და ქალმა, მათი თავისებურებებიდან გამომდინარე, ცხოვრებაში შესაბამისი ადგილი უნდა დაიკავონ. მაგალითად, იმის თქმა, რომ ქალმა ოჯახი უნდა არჩინოს და ამისთვის მძიმე და მომქანცველ სამუშაოებზე უნდა იმუშაოს, ნიშნავს იმ თავისებურებების დავიწყებას, რომელიც ქალს აქვს ნაბოძები. ასევე ძლიერ და ჯანმრთელ მამაკაცს არ შეეფერება მთელი დღეების განმავლობაში სახლში ჯდომა. მამაკაცის მოვალეობა





არის იმუშაოს და გამოიმუშაოს ფული, რათა ოჯახი გამოკვებოს. იმის გამო, რომ მამაკაცი უფრო ძლიერი და ამტანია, მატერიალური უზრუნველყოფა მას დაეკისრა. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„...მათ კი (კაცებს), ვისაც შვილი შეეძინებათ, გამოკვებონ ქალები და ჩააცვან წესისამებრ. არ ეკისრება არავის იმაზე მეტი, რაც შეუძლიათ...“*** *(ბაყარა 2/233)* ამ აიათიდან ნათელია, რომ მატერიალური უზრუნველყოფა (ნაფაყა) არის მამაკაცის ვალდებულება (ვაჯიბი). სხვა აიათში უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„გაიღოს შეძლებულმა თავისი შეძლების შესაფერისად, ხოლო ვინც გაჭირვებულია ხარჯოს იქიდან, რაც ალლაჰმა უბოძა. ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, გარდა რაც მას უბოძა. და დაადგენს ალლაჰი შეჭირვების შემდეგ დალხენას.“*** *(ტალაყი 65/7)* აიათებში ნათქვამია, რომ ნაფაყა დაკისრებულია მამაკაცზე და ოჯახის თითოეული თავკაცი, თავისი შესაძლებლობის ფარგლებში, ვალდებულია ეს ტვირთი ზიდოს.

თუ ცოლს უნდა, რომ ოჯახის ბიუჯეტში თავისი წვლილი შეიტანოს, ეს შესაძლებელია. ქალს შეუძლია ოჯახისთვის ფული გამოიმუშაოს იმ პირობით, რომ მას არ შეუძლია მუშაობა იქ, სადაც ისლამის მიხედვით ეს აკრძალულია. ამის საუკეთესო მაგალითია ალლაჰის შუამავლის ﷺ ერთ-ერთი ცოლი ზეინაბი, რომელიც ხელმარჯვე ოსტატი იყო და თავისი ნაკეთობების გაყიდვით ფულს გამოიმუშავებდა

***რა შედის ცნებაში „მატერიალური უზრუნველყოფა“, მის რაოდენობასა და ხარისხში?***





მამაკაცი ვალდებულია, ცოლი და შვილები მატერიალურად უზრუნველყოს. ცნება „მატერიალური უზრუნველყოფა“ (ნაფაყა) მოიცავს:

### *1. ქალის გამოკვება*

როგორც სურა „ბაყარას“ 223-ე აიათშია ნაბრძანები, ქალის გამოკვება მამაკაცზეა დაკისრებული და შედის ცნებაში უზრუნველყოფა. ამ თემასთან დაკავშირებულ ჰადისში ალლაჰის შუამავალი პასუხობს იმ თანამიმდევარს, რომელმაც მას ჰკითხა, როგორი კატეგორიის მატერიალური უზრუნველყოფიდან უნდა დაეწყო: „შენთვის სავალდებულოა ქალის მატერიალური უზრუნველყოფა. ის გეტყვის: „გამომკვებე და თუ არ გამომკვებავ, მაშინ გამეყარე“ *(ბუხარი, ნაფაკატი, 2; აბუ დაუდი, ზექათი, 39; ნესაი, ზექათი 53)* სხვა ჰადისში მუავიამ ალლაჰის შუამავალს ﷺ ჰკითხა: „ალლაჰის შუამავალო. ქალთან მიმართებაში თითოეულ ჩვენგანს რა ვალდებულება გვაკისრია?“ რაზეც მან უპასუხა; *„გამოკვებო ის, თუ შეძელი საკუთარი თავის გამოკვება!“ (აბუ დაუდი ნიქაჰი 42)*

### *2. ქალის ტანსაცმელი*

როგორც სურა „ბაყარას“ 233-ე აიათში არის ნაბრძანები, ქალის ტანსაცმელი შედის ცნებაში მატერიალური უზრუნველყოფა, რომელიც დაკისრებულია მამაკაცზე. მუავიეს კითხვაზე: „ალლაჰის შუამავლო, ქალებთან მიმართებაში რა ვალდებულება გვაკისრია თითოეულ ჩვენგანს?“ ალლაჰის შუამავალმა ﷺ უპასუხა: „ჩააცვა მას, თუ შეძელი საკუთარი თავის შემოსვა“. *(აბუ დაუდი ნიქაჰი 42)* აქედან ნათელი ხდება,





რომ ქალის უზრუნველყოფა ტანსაცმლით ასევე მამაკაცის მოვალეობას წარმოადგენს.

სასარგებლო იქნება ქალის კვებისა და ტანსაცმლის საკითხის განმარტება იმიტომ, რომ დღეს ამ ცნებაში განსაზღვრული საზღვრები არ არსებობს. 21-ე საუკუნის ერთ-ერთი თავისებურება არის ყოველდღიური მოთხოვნილების იმ პროდუქტების მაშტაბური წარმოება, რომლებიც ასობით სახეობას ითვლის.

ამასთან დაკავშირებით ჩნდება კითხვა: არის თუ არა სტანდარტები კვებისა და ტანსაცმლის საკითხებში? რადგანაც ისლამი ამ საკითხებში მკაფიო საზღვრებს არ აწესებს, მატერიალური უზრუნველყოფა უნდა შეესაბამებოდეს მამაკაცის მატერიალურ შესაძლებლობებს. სხვა სიტყვებით, თითოეულმა თავისი ოჯახი ხელფასზე დამოკიდებულებით უნდა უზრუნველყოს. ამიტომ შესაძლებლობებში შეზღუდული ოჯახის თავკაცისგან რაღაც ძვირადღირებული დელიკატესების მოთხოვნა მის მიმართ უსამართლობა იქნებოდა. იგივე ეხება ტანსაცმელსაც.

მუსლიმი სწავლულები რეკომენდაციას იძლევიან, კვებითა და ტანსაცმლით უზრუნველყოფის საკითხში მატერიალური შესაძლებლობიდან გამოვიდეთ. ცნობილი გამოთქმა: „ფეხი იქამდე გაშალე, სადამდეც საბანი გაგწვდება“, ყველა ოჯახისთვის მაგალითი უნდა გახდეს. რაც შეეხება კვებასა და ტანსაცმელს, მამაკაცი ძუნწი არ უნდა იყოს, ცოლს რაიმე არ უნდა მოაკლოს და მისი უფლებები არ შელახოს, მაგრამ ასევე მფლანგველიც არ უნდა იყოს და მთელი თავისი შემოსავალი ცოლზე არ უნდა დახარჯოს. ზოგიერთი თანამედროვე, მოდას აყოლილი ქალის მოთხოვნილე-





ბა, რომლებიც არ ითვალისწინებენ ქმრის მატერიალურ შესაძლებლობებს და ხშირად მისგან ფარულად სულ ახალ-ახალ ტანსაცმელს ყიდულობენ, არ შედის ცნებაში უზრუნველყოფა და არ წარმოადგენს ქალის უფლებას. ცოლის უზრუნველყოფა ამით, თავისი შესაძლებლობების მიხედვით, მამაკაცის ვალდებულებაა.

## 3. ქალის საცხოვრებელი

მატერიალურ უზრუნველყოფაში ქალის საცხოვრებლით უზრუნველყოფაც შედის. ეს შეიძლება იყოს პატარა სახლი ან დიდი ბინა. როგორც სხვა პუნქტებში, საცხოვრებლით უზრუნველყოფის საკითხიც დამოკიდებულია ქმრის მატერიალურ შესაძლებლობებზე. ქალის მოვალეობაა არ მოითხოვოს ქმრისგან იმაზე მეტი, რისი გაკეთებაც მას შეუძლია, გაუწიოს მას მხარდაჭერა, როგორც სიმდიდრეში, ასევე სიღარიბეში. მით უფრო, რომ მეუღლეებს გარდამავალი პრობლემების გამო ჩხუბი არ შეეფერებათ.

მატერიალური უზრუნველყოფა არის ოჯახში ყველაზე უფრო მნიშვნელოვანი საკითხი, რის გადაჭრაზეც ბევრად არის დამოკიდებული მისი მომავალი. ბედნიერი ოჯახის შესაქმნელად მთავარ პირობებს წარმოადგენს ურთიერთსიყვარული და გაგება. ქალი ქმრის მიმართ მომთმენი და ტაქტიანი უნდა იყოს. მან ის, განსაკუთრებით ფულთან მიმართებაში, არ უნდა გაანაწყენოს. არ უნდა დავივიწყოთ, რომ ცხოვრება სავსეა სიძნელეებით და ის, რაც დღეს გაქვს, ხვალ შეიძლება დაკარგო. ადამიანის ნეფსის (ცდუნება, ვნება) მოთხოვნებსა და სურვილებს საზღვარი არ აქვს. ნეფსს ყოველთვის მეტი უნდა. ოჯახის წევრები





უნდა დაკმაყოფილდნენ იმით, რაც არის და იმისათვის, რომ უკეთესად შეაფასონ ის, რაც აქვთ, თავიანთი მდგომარეობა იმათთან უნდა შეადარონ, რომლებიც უარეს სიტუაციაში იმყოფებიან. ყველა მიწიერი სიკეთე წარმავალია. ამიტომ, მიუხედავად იმისა, რომ მატერიალური უზრუნველყოფა ძალიან მნიშვნელოვანი საკითხია, მას ზუსტად იმდენი ყურადღება უნდა დავუთმოთ, რამდენიც ნამდვილადაა საჭირო. ცხოვრებისეული სტანდარტების განსაზღვრის საკითხში გარედან თავსმოხვეული საზოგადოების მოდელიდან კი არ უნდა გამოვიდეთ, არამედ მაგალითი ალლაჰის შუამავლისა ﷺ და მისი უწმინდესი ცოლების ცხოვრებიდან ავიღოთ. ძვირფასი აიშე ამბობს: „იყო დრო, როდესაც თვეები ისე გადიოდა, რომ ალლაჰის შუამავლისა და მისი ოჯახის სახლში არ იყო პური და არ დუღდა ქვაბი (არ კეთდებოდა საჭმელი)“. მისი სიტყვები ამოწმებენ იმ დროის მუსლიმი ქალების სამაგალითო მოთმინებას, გულუხვობასა და ალლაჰის იმედზე ყოფნას.

**დასკვნა:**

1. მატერიალური უზრუნველყოფა არის მამაკაცის ვალდებულება.

2. მატერიალურ უზრუნველყოფაში, რომელიც მამაკაცის მოვალეობაა, შედის კვება, ტანსაცმელი, საცხოვრებელი და სხვა ყოველდღიური მოთხოვნილებები.

3. მატერიალური უზრუნველყოფა დამოკიდებულია არა ქალის სურვილებსა და მოთხოვნებზე, არამედ ქმრის შესაძლებლობებზე. ამას განმარტავს სურა „ბაყარას“ 223-ე აიათი და სურა „ტალაყის“ 7-ე აიათი.





4. მამაკაცზე მატერიალური უზრუნველყოფის პასუხისმგებლობის დაკისრების სიბრძნე მდგომარეობს იმაში, ის ქალზე ძლიერია და მისთვის ფულის გამომუშავება უფრო ადვილია. მოვალეობების ასეთი განაწილება ქალს იცავს მძიმე შრომისგან და თავიდან აცილებს მას სარჩოს შესაძენად ზრუნვის აუცილებლობას. ყოველივე ეს გვიჩვენებს, თუ როგორ მაღალ ადგილს იკავებს ქალი ისლამში.

5. როდესაც მამაკაცს სარჩოს მოპოვება უძნელდება, ქალმა მას მორალური მხარდაჭერა უნდა გაუწიოს. ღვთისნიერი ქალია ის, ვინც ქმარს მძიმე დროს მხარდაჭერას უცხადებს. ჩვენთვის საუკეთესო მაგალითია ის, თუ როგორ იქცეოდა ასეთ სიტუაციაში მართლმორწმუნეთა დედა ხატიჯე. ალლაჰის შუამავლისთვის ﷺ ყველაზე ძნელ დღეებში, მას მატერიალურ და მორალურ მხარდაჭერას უწევდა.

6. ოჯახის წევრები მატერიალურ უზრუნველყოფასთან დაკავშირებით სატელევიზიო რეკლამებს კი არა, არამედ მაგალითებს ალლაჰის შუამავლის ﷺ და მისი ცოლების ცხოვრებიდან უნდა ეყრდნობოდნენ.

## ცოლის მოვალეობების შესახებ

ოჯახური ცხოვრების დღეგრძელობა ბევრად არის დამოკიდებული ქალზე. თუ ქალი გულმოდგინედ არ შეასრულებს თავის მოვალეობებს, ოჯახში აუცილებლად იქნება პრობლემები და ვერცერთი მამაკაცი, თუნდაც ძლიერი და მდიდარი, მათ გადაჭრას ვერ შეძლებს. ოჯახში ქალის მოვალეობების შესახებ საუბარია აიათებსა და ჰადისებში.





## *1. ქმრისადმი მორჩილება*

ქალის მთავარი მოვალეობაა ქმართან მიმართებაში მორჩილება. ქმრისადმი მორჩილება ახლოსაა ალლაჰისადმი მორჩილებასთან იმიტომ, რომ ყოვლისშემძლე გამჩენი, ქალს სამოთხეს სწორედ ამისთვის პირდება. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობს: *„ქალი სამოთხეში შევა, თუ ქმარს დაუჯერებს, დღეში ხუთჯერ ილოცავს, მარხვას დაიცავს და თავის ღირსებას შეინარჩუნებს“. (აჰმედ იბნ ჰანბელი)* ჰადისიდან ნათელია, რომ ქალისთვის სამოთხისკენ უმოკლესი გზა, უზენაესი ალლაჰის თაყვანისცემასთან ერთად, ქმრისადმი მორჩილების გავლით გადის. უზენაესი ალლაჰი ყურანში ბრძანებს; ***„ღვთისნიერი ქალი დამჯერია“.*** *(ნისა 34)* ანუ ქალის ღვთისმოსაობა მხოლოდ მის მორჩილებაზე გადის.

### *არსებობს თუ არა საზღვრები ქმრისადმი მორჩილებაში?*

არ უნდა ვიფიქროთ, რომ ისლამი ავალდებულებს ქალს ქმრისადმი მორჩილებას და ის ამით მონად აქცევს. სიტყვაში „მორჩილება“ იგულისხმება ის, რაც აუცილებელია ოჯახური ცხოვრების გასაგრძელებლად და ასეთი მორჩილება გამომდინარეობს, არა შიშის ან ტირანიისგან, არამედ მეუღლისადმი უსაზღვრო სიყვარულისგან, მიჯაჭვულობისა და პატივისცემისგან. ქალი არ არის ვალდებული დაემორჩილოს ქმარს, თუ ის მას აკრძალული და არაღვთისნიერი ქმედებების შესრულებას აიძულებს.





მაგალითად, თუ ქმარი ცოლს არამუსლიმური ტანსაცმლის ტარებას, ალკოჰოლის დალევას, ალლაჰისადმი თაყვანისცემაზე უარის თქმას უბრძანებს, ის არ უნდა დაემორჩილოს იმიტომ, რომ ქმრის მოთხოვნები ისლამის ბრძანებებს ეწინააღმდეგება.

თუ ქმრის მოთხოვნები არ გულისხმობს აკრძალული და არაღვთისნიერი ქმედებების შესრულებას, ცოლმა თავისი ქმრის თხოვნები და სურვილები უნდა შეასრულოს. ასეთ შემთხვევებში, ბედნიერი ოჯახური ცხოვრების გახანგრძლივების მიზნით, ისლამი ქალისგან ყველაფერში ქმრის მორჩილებას ითხოვს. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობს: *„ადამიანისთვის, რომ ნებადართული იყოს სხვა ვინმესადმი მიწიერი თაყვანისცემის (სეჯდეს) შესრულება, ქალებს ვუბრძანებდი ქმრების წინაშე დამხობილიყვნენ“ (თირმიზი, რადა 10)*

ეს ჰადისი გვიჩვენებს, თუ რამდენად მნიშვნელოვანია ქმრის სურვილების შესრულება და მისადმი მორჩილება. გარდა ამისა, ისლამი იმ ქალებს, რომლებიც ქმრის პატივისცემასა და მორჩილებაში უზადონი არიან, მათი ღირსეული ქცევისთვის გულუხვ დაჯილდოებას პირდება. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობს: *„თუ ქმარი ცოლის კმაყოფილი გარდაიცვლება, მაშინ ასეთი ქალი სამოთხეში შევა“, (თირმიზი, რადა 10),* რაც სამახარობლოა ღვთისნიერი ქალებისთვის.

### *2. ქმრის ქონებისა და პატივის დაცვა*

ქალის მოვალეობა არის ქმრის სახლის, ქონებისა და პატივის დაცვა. შესაძლოა, ჩვენთვის, ამ, თანამე-





დროვე მსოფლიოში მცხოვრებთათვის, სწორედ ეს საკითხია აღსაქმელად და ცხოვრებაში განსახორციელებლად განსაკუთრებულად ძნელი. ქმრის არყოფნის შემთხვევაში ქალის მიჯაჭვულობა სახლზე უფრო ძლიერი უნდა გახდეს და მან, კიდევ უფრო, გულმოდგინედ უნდა დაიცვას ქმრის ქონება და პატივი. ქმრის ქონების გაფლანგვა მისი არყოფნის შემთხვევაში, მაღაზიებსა და გასართობ დაწესებულებებში სიარული, უცხო მამაკაცებთან ფლირტი და რომანტიკული თავგადასავლებისკენ მიდრეკილება—ყოველივე ეს სასტიკად აკრძალულია. ალლაჰის შუამავალი ამბობს; *„გაცნობოთ საუკეთესო საგანძურის შესახებ, რომელსაც შეიძლება მამაკაცი ფლობდეს? ეს არის ღვთისნიერი ქალი. როდესაც მას უყურებ, ის შენს თვალს ახარებს. როდესაც უბრძანებ—გემორჩილება, ხოლო თუ მარტო დატოვებ, შენ ქონებასა და პატივს დაიცავს“* *(თირმიზი, რადა 10)* ამ ჰადისიდან ვიგებთ, როგორ უნდა მოიქცეს ქალი ქმრის არყოფნის შემთხვევაში. ქმრის ქონებასა და პატივთან მიმართებაში მოვალეობის გრძნობის აღზრდა შესაძლებელია, მხოლოდ იჰსანის ხარისხის მიღწევით. ღვთისნიერი და ერთგული იქნება ის ქალი, რომელიც გრძნობს, რომ ალლაჰი ყველა მის ქმედებას აკვირდება.

### *3. მოკაზმვა ქმრის გულისთვის და მის მიწვევაზე პასუხის გაცემა*

ქალის კიდევ ერთი მოვალეობაა ქმრის გულისთვის საუკეთესო ტანსაცმლის ჩაცმა და საუკეთესო სუნამოების დაპკურება. ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ მოწონებით მოიხსენიებდა თანამიმდევარ ოსმან ბინ მაუზის ცოლს, რო-





მელსაც წესრიგი უყვარდა, ირთვებოდა და სუნამოებს საკუთარი მეუღლის გულისთვის ისხამდა. *(ზაუადი 4/30)* ეს ღირსეული ქალი თანამედროვე ქალებისთვის კარგი მაგალითი უნდა გახდეს.

ქალების ერთ-ერთი მთავარი შეცდომა არის, ქუჩაში მორთულ-მოკაზმული გასვლა, არასასურველი ყურადღების მიპყრობა, ხოლო სახლში ძველი და ნახმარი ტანსაცმლის ჩაცმა და ქმრის წინაშე ასეთი სახით წარსდგომა. ქალის ერთ-ერთი მოვალეობაა „ქმრის თვალის გახარება, როდესაც ის მას უყურებს" *(ნესაი, ნიქაჰი 14),* როგორც ამაზე ჰადისშია ნათქვამი.

### *4. ქმართან შეხვედრა და გაცილება სახეზე ღიმილით*

ქმრისადმი ქალის სიყვარულისა და პატივისცემის ნიშანი არის მისი ღიმილი, რბილი და მზრუნველი დამოკიდებულება. რა შეიძლება იყოს იმ მამაკაცისთვის, რომელიც დილით ადრე სახლიდან გამოდის, რათა ოჯახისთვის სარჩო მოიპოვოს, სახემომღიმარ და მისთვის ვედრების აღმვლენ ცოლზე უფრო მნიშვნელოვანი? მამაკაცი იმ დღეს ისე დაიწყებს, რომ ზურგს უკან ცოლის მხარდაჭერის შეგრძნება ექნება და მისი ვედრებების წყალობით შესაძლო სიძნელეებს ადვილად გადალახავს.

მთელი დღის განმავლობაში მომუშავემ და დაღლილმა იცის, რომ სახლში მოყვარული და სახემომღიმარი ცოლი დახვდება, ამიტომ შეეცდება სახლში ადრიანად მივიდეს. მიუხედავად იმისა, რომ ეს ძალიან იდეალურად გვეჩვენება, სინამდვილეში ეს არის ისლამის მიერ შემოთავაზებული ბედნიერების ფორმუ-





ლა. აღწერს ღვთისნიერი ქალის თვისებებს, ალლაჰის შუამავალი ჰადისში ამბობს: „ახარებს ქმრის მზერას, როდესაც ის მას უყურებს“.

ზოგიერთი ქალი საბედისწერო შეცდომას უშვებს, როდესაც ქმრის დაბრუნების დროს სახლში არ იმყოფება. ასეთი დამოკიდებულება არის იმის მაჩვენებელი თუ როგორ ეკიდება ქალი ქმარს. ქალმა, რომლის ქმარიც სამუშაოზე დილით ადრე მიდის, ის უნდა დააპუროს და გააცილოს. ის ქალი, რომელსაც ქმრის სახლიდან გასვლის დროს ძინავს, ხოლო მისი შინ დაბრუნებისას, სადღაც სეირნობს, არ შეიძლება ღვთისნიერი იყოს.

## *5. მეურვეობის გაძღოლა და შვილების აღზრდა*

უზენაესმა ალლაჰმა მამაკაცი და ქალი ისე გააჩინა, რომ მათ სხვადასხვა თვისებები უბოძა და თითოეული მათგანს, მათი ბუნების შესაბამისად სხვადასხვა მოვალეობები დააკისრა. მამაკაცი ვალდებულია, თავისი ოჯახისთვის სარჩო მოიპოვოს, ამიტომ იძულებულია დღის ძირითადი ნაწილი გარეთ გაატაროს. ქალი სახლში უნდა იყოს და საშინაო საქმეებით დაკავდეს, ანუ მეურნეობას გაუძღვეს. მიუხედავადად იმისა, რომ ცნება „საშინაო საქმეები“ საზოგადოებაზე, კულტურასა და ტრადიციებზე დამოკიდებულებით, შესაძლებელია სხვაგვარად ჟღერდეს, ის შეიცავს ზოგიერთ საერთო მომენტსაც. ჩვეულებრივ ქალს აკისრია, ოჯახში სისუფთავისა და წესრიგის შენარჩუნება და საჭმლის მომზადება. მიუხედავად იმისა, რომ ეს საქმეები ტრადიციულია, ისინი ემთხვევა მეურნეობის გაძღოლის მუსლიმურ გაგებას. როდესაც





ალლაჰის შუამავლის ქალიშვილმა და ალის ცოლმა, ფატიმამ მამას მოახლის მოძებნა თხოვა, რათა ხორბლის დაფქვასა და წყლის ზიდვაში დამხმარე გაეჩინა, ალლაჰის შუამავალმა ﷺ მას უთხრა; *„ფატიმა, გეშინოდეს ალლაჰის, შეასრულე მისი ბრძანებები, დაკავდი საშინაო საქმეებით და როდესაც დასაძინებლად დაწვები, 33-ჯერ წარმოთქვი „სუბჰანელლაჰ", 33-ჯერ „ელჰამდულილლაჰ, 34-ჯერ ალლაჰუ ექბერ", სულ 100-ჯერ ნათქვამი გამოვა და ეს უკეთესია, ვიდრე მოახლე". (ბუხარი, ფადაილ ალ-ასხაბი 5, ხუმუსი 6, ნაფაყა 6,7,დავატი 11; მუსლიმი 80; თირმიზი, დავატი 24; აბუ დაუდი, ხარაჯი 20, ადაბი 109)* ამგვარად, ალლაჰის შუამავალმა აუხსნა, რომ ქალისთვის უკეთესია, თვითონ დაკავდეს მეურნეობით. ეს საქმე ქალთან მიმართებაში ტირანია და უსამართლობა არ არის, სინამდვილეში ეს მისი ვალდებულებაა. ქალი, რომელიც მეურნეობას უძღვება, ფლობს სიტუაციას სახლში, აცნობიერებს დაკისრებულ პასუხისმგებლობას.

ქალი, რომელიც დაკავებულია საოჯახო საქმეებით, საკუთარ თავზე იღებს ოჯახური მოვალეობების ნაწილს, სწავლობს ქმრის დახმარებას და მისი დასაყრდენია. ასეთი თვითრეალიზაცია, ქალს აძლევს ღრმა თვითკმაყოფილებას. იმ დროს, როდესაც მამაკაცმა ყოველთვის უნდა შეამჩნიოს მისი მცდელობები და საჩუქრები მიუძღვნას. თუ მამაკაცი და ქალი ოჯახურ ცხოვრებაში მათზე დაკისრებულ მოვალეობებს შეასრულებენ, მაშინ ოჯახს ალლაჰის ნებით მყარი კედლები ექნება. რაც, თავის მხრივ ისეთი საზოგადოების საფუძველი გახდება, სადაც ადამიანებს ეცოდინებათ თავიანთი მოვალეობები და შეასრულებენ მათ. იქნებიან შრომისმოყვარენი და დისციპლინირებულნი.





# გაყრა ისლამში (ტალაყი)

გაყრა, ნიშნავს ოჯახური ცხოვრების დასრულებას. ისლამის სამართალში გაყრა **(ტალაყი),** არის ოჯახური ურთიერთობების შეწყვეტა სასამართლო გადაწყვეტილებით, ურთიერთობათა მოგვარების შეუძლებლობის ან რაიმე სხვა პრობლემის გამო.

*ისლამის მიდგომა გაყრის საკითხისადმი*

ბედნიერი ოჯახურური ცხოვრება შესაძლებელია, მხოლოდ ურთიერთსიყვარულისა და პატივიცემის პირობებში. ოჯახს, სადაც თითოეული თავისი სიმართლის დამტკიცებას ცდილობს და არ აღიარებს მეორის აზრს, თავისი მთლიანობის შენარჩუნება დიდხანს არ შეუძლია. უზენაესმა ალლაჰმა, ადამიანი საუკეთესო სახით გააჩინა და ის სხვადასხვა გრძნობებით დააჯილდოვა. ადამიანს, რომელსაც უნარი აქვს ძლიერ უყვარდეს, ასევე შეუძლია სძულდეს. ამგვარად ადამიანს, რომელიც საზოგადოებაში სიმპატიურად და საყვარლად გვეჩვენება, ოჯახურ ცხოვრებაში შეიძლება აღმოაჩნდეს ისეთი თვისებები, როგორებიცაა: აგრესიულობა, შეუბრალებლობა, უუნარობა, ემოციები და ა.შ. დამალვა-გაზიარებაში.

უზენაეს ალლაჰს, ადამიანისთვის შეუძლებელი მოვალეობები არ დაუკისრებია. ისლამის ბრძანებები, გაყრის საკითხში გამომდინარეობს ადამიანის ბუნების თავისებურებებიდან. ისლამში არ არის ისეთი დებულება, როგორც მაგალითად კათოლიციზმში, სადაც დაქორწინების შემდეგ გაყრა შეუძლებელია. ეს დებულება, რომელიც მიზნად ოჯახური კავშირების განმტკიცებას ისახავს, სინამდვილეში მთელი





სიცოცხლის მანძილზე ერთად აკავებს ადამიანებს, რომლებიც ხასიათით ვერ შეეწყვნენ და ერთმანეთისთვის უცხონი არიან. ეს, თავის მხრივ, მეუღლეებს, რომლებსაც განქორწინება არ შეუძლიათ, უბიძგებს ცოდვილი ურთიერთობებისკენ იმ ადამიანებთან, რომლებშიც პოულობენ იმას, რაც ოჯახურ ცხოვრებაში არ ჰყოფნით.

ისლამში გაყრა, ნებადართულია და მისი წესი განისაზღვრება აიათებსა და ჰადისებში. გაყრის ნებადართულობა ისლამში არ ნიშნავს, რომ ადამიანს ადვილად განქორწინება შეუძლია. თუმცა, ისლამი ათავისუფლებს ორ ადამიანს, რომელთა ხასიათი და შინაგანი სამყარო განსხვავებულია და რომლებიც ვერ ახერხებენ ერთმანეთთან შეწყობას, ამ კავშირის შენარჩუნების აუცილებლობისგან. გაყრის ნებადართულობა, ორისთვის უდიდესი სიკეთე და იმის საშუალებაა, რომ შესაფერისი წყვილი იპოვონ. დაქორწინდნენ ხელახლა, დიდხანს და ბედნიერად იცხოვრონ. ისლამი ხომ ყველა ადამიანის ბედნიერებას ისახავს მიზნად. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„და თუ გაეყრებიან, ალლაჰი გაუმრავლებს ორივეს სიუხვეს. და ალლაჰი ხომ გულუხვია, ბრძენია!“*** *(ნისა 4/130)*

ანუ ადამიანს ცოლთან გაყრა წონადი მიზეზის გარეშე ეკრძალება. მუსლიმ სწავლულთა დიდი ნაწილი არ იწონებს გაყრას სერიოზული საფუძვლის გარეშე. ასევე ქალის სურვილი, რათა გაეყაროს, რომელიც დასაბუთებული არ არის რეალური მიზეზებით, გაკიცხვას იმსახურებს. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობს: *„ქალი, რომელსაც ქმართან განშორება სერიოზული მიზეზის გარეშე სურს, სამოთხის სურნელსაც კი ვერ იგრძნობს“ (აბუ დაუდი, ტალაყი 3)* მიუხედავად იმისა,





რომ ისლამში გაყრა ნებადართულია, ამ საკითხს ისე უნდა მივუდგეთ, როგორც უკანასკნელ საშუალებას. ალლაჰის შუამავალმა ﷺ თქვა: *„ალლაჰისთვის ნებადართულთაგან ყველაზე უსიამოვნო გაყრაა (ტალაყი)“. (აბუ დაუდი, ტალაყი 3; იბნი მაჯე, ტალაყი 1)*

### *გაყრის სახეები*

ისლამში არსებობს გაყრის ორი სახე: გაყრა დაბრუნების უფლებით (ტალაკ არ-რაჯა) და გაყრა დაბრუნების უფლების გარეშე.

### *1. გაყრა დაბრუნების უფლებით (ტალაყა არ-რაჯი)*

ეს არის გაყრის სახე, რომელიც მამაკაცს უფლებას აძლევს ცოლი, იდდის დასრულებამდე, დაიბრუნოს

იმის შესახებ, რომ მამაკაცს, რომელმაც გაყრა დაბრუნებით (ტალაყა არ-რაჯა) მოახდინა, ცოლის დაბრუნება იდდის განმავლობაში შეუძლია, ნაბრძანებია აიათში:

***„ჰეი, შუამავალო! როცა გაეყრებით ცოლებს, მაშინ გაეყარეთ დადგენილი ვადის დაცვით და გადაითვალეთ დადგენილი ვადა. გეშინოდეთ ალლაჰის, თქვენი ღმერთის! არ გააძევოთ ისინი სახლებიდან და არც ისინი წავიდნენ, გარდა თუ არ ჩაუდენიათ მათ აშკარა მრუშობა. აი, ესაა ალლაჰის დადგენილი ნორმები, ხოლო ვინც გადასცდება ალლაჰის დადგენილ ნორმებს, ის საკუთარ თავს მოექცევა უსამართლოდ. შენ ვერ მიხვდები, ეგების ალლაჰმა ამის შემდგომ შეცვალოს მდგომარეობა“.*** *(ტალაყი 65/1)*





ამ თემაზე კიდევ ერთ მტკიცებულებას წარმოადგენს მაგალითი ალლაჰის შუამავლის ﷺ ცხოვრებიდან. ომარ იბნ ხატაბის მიერ გადმოცემულია, რომ წმინდა მუჰამმედი ﷺ გაეყარა თავის ცოლ ჰაფსას, მაგრამ მასთან ჯიბრილი მივიდა და უთხრა: „დაიბრუნე ჰაფსა იმიტომ, რომ ის ბევრ ლოცვას ასრულებს და მარხვას იცავს", ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ﷺ ჰაფსა დაიბრუნა. *(აბუ დაუდი, ტალაყი 38; ნესაი, ტალაყი 86; იბნი მაჯე, ტალაყი 1)*

### *დაბრუნების უფლებით გაყრის (ტალაყ არ-რაჯი) იდუმალი აზრი.*

ამ გაყრის სიბრძნე იმაში მდგომარეობს, რომ ის საშუალებას აძლევს ცოლ-ქმარს, რომლებიც გაბრაზების დროს ან შეცდომით გაიყარნენ, რომ ერთმანეთს დაუბრუნდნენ.

### *2. გაყრა დაბრუნების უფლების გარეშე (ტალაყა ბაინი)*

გაყრას, რომელიც ხელახალი ქორწინებისა და მიჰრის გადახდის გარეშე ოჯახური ცხოვრების გაგრძელების ნებას არ აძლევს, გაყრა დაბრუნების გარეშე (ტალაყა ბაინი) ეწოდება.

გაყრა დაბრუნების გარეშე (ტალაყ ბაინი) ორი სახისაა: ერთი, რომელიც საშუალებას აძლევს მამაკაცს ხელახალი ქორწინებისა და ახალი მიჰრის გადახდის შემდეგ ცოლი დაიბრუნოს და მეორე, რომელიც ამის გაკეთების ნებას არ რთავს.





### *ა) მცირე განშორება (ბაინუნა ას-სუღრა)*

ეს არის გაყრის სახეობა, რომელიც მამაკაცს საშუალებას აძლევს განმეორებითი ქორწინებითა და მიჰრის გადახდით ცოლი დაიბრუნოს. მცირე განშორების დროს (ბაინუნა ას-სუგრა) ქორწინება ბოლომდე გაწყვეტილი არ არის. ანუ მამაკაცს, რომელიც ცოლს ერთი ან ორი ტალაყ არ-რაჯიით გაეყარა და იდდის პერიოდში ცოლის დაბრუნება ვერ მოასწრო, კიდევ შეუძლია ამის გაკეთება, განმეორებითი ქორწინებით და მიჰრის გადახდით. მოცემულ შემთხვევაში მამაკაცს ჯერ კიდევ არ აქვს ამოწურული თავისი სამჯერადი უფლება გაყრაზე.

### *ბ) დიდი განშორება (ბაინუნა ალ ქუბრა)*

ეს არის გაყრის სახეობა, როდესაც ცოლ-ქმარი საბოლოოდ შორდება ერთმანეთს. ეს არის განქორწინება, რომლის დროსაც მამკაცი იყენებს თავის საბოოლო უფლებას გაყრაზე.

შეუძლიათ თუ არა ცოლ-ქმარს დიდი განშორების (ბაიუნა ალ-ქუბრა) შემდეგ, ისევ დაქორწინდნენ?

დიდი განშორების შემდეგ მეუღლეებს ერთობლივ ოჯახურ ცხოვრებაში დაბრუნება აღარ შეუძლიათ. თუ ყოფილ მეუღლეებს შეერთება ისევ სურთ, მათ უნდა დაიცვან პირობები, რომლებსაც ამ შემთხვევაში ისლამი აყენებს.

### *პირობები, რომლებიც აუცილებელია სამმაგი ტალაყით გაყრილი მეუღლეების დასაქორწინებლად*

1. ქალი სხვას უნდა გაჰყვეს ცოლად.





2.მისი ახალი ქორწინება უნდა იყოს რეალური და არა ფიქტიური.

3. ქალი, რომელიც სხვა მამაკაცზე ქორწინდება, ამას განქორწინების განზრახვით არ უნდა აკეთებდეს.

4 ახალ ქორწინებაში სრულფასოვანი ოჯახური ურთიერთობები უნდა იყოს.

5. თუ ქალი გაყრის ან ქმრის სიკვდილის შემდეგ მარტო რჩება, მაშინ იდდის შემდეგ (გაყრის შემთხვევაში—3 თვე, ქმრის გარდაცვალების შემთხვევაში—4 თვე და 10 დღე) შესაძლებელია ქორწინება წინა ქმართან. ანუ, თუ წინა ქმარს უნდა მისი ცოლად ხელახლა მოყვანა, მასზე უნდა იქორწინოს და მიჰრი გადაიხადოს.ისლამი მძიმე პირობებს აყენებს იმ მამაკაცისთვის, რომელიც ცოლს საბოლოოდ გაეყარა, მაგრამ მისი დაბრუნება მაინც უნდა. ამით ისლამი ადამიანებს აგებინებს, რომ ქორწინება სერიოზული და წმინდა საქმეა. ალბათ, იმ მამაკაცისთვის, რომელიც ცოლს საბოლოოდ გაეყარა და მისი დაბრუნება სურს, ყველაზე დიდი გამოცდა არის ის, რომ მისი ყოფილი ცოლი სხვაზე თხოვდება და ახალ ქმართან ერთად ოჯახში ცხოვრობს.

სურაში „ბაყარა“ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„თუ გაეყარა კაცი ქალს (მესამეჯერ), ამის შემდეგ აღარ არის ეს ქალი ნებადართული მისთვის, სანამ სხვა ქმარს არ მისთხოვდება: მერე ამანაც თუ გაუშვა, ცოდვა არ ექნეს არც ერთს იმის გამო, თუ დაუბრუნდებიან ერთმანეთს, თუკი იმედი აქვთ, რომ დაიცავენ ალლაჰის დადგენილ ნორმებს. აი, ესაა ალლაჰის დადგენილი ნორმები, რომელსაც განუმარტავს იმ ხალხს, რომელთაც სურთ, რომ შეიმეცნონ.“*** *(ბაყარა 2/230)*





იმისათვის, რომ სამი ტალაყის შემდეგ ისევ დაქორწინდნენ, ზოგჯერ ფიქტიურ ქორწინებას („ხულლას“) მიმართავენ. ეს ადამიანები პოულობენ პიროვნებას და ფულის სანაცვლოდ უთანხმდებიან, რომ ეს ადამიანი ცოლად მოიყვანს განქორწინებულ ქალს იმ პირობით, რომ მასთან ინტიმური სიახლოვე არ ექნება და მაშინვე გაეყრება. ამგვარად ყოფილი ცოლ-ქმარი ხელახალი დაქორწინების საშუალებას პოულობს. ასეთი მიდგომა სხვა არაფერია, თუ არა, უზენაესი ალლაჰის კანონების დაცინვა და არსებული ნორმებისთვის გვერდის ავლის მცდელობა, რაც დაუშვებელია. ალლაჰის შუამავალი ﷺ ამასთან დაკავშირებით ამბობს: *„გითხრათ, ვინ არის დაქირავებული თხა? ეს არის ის, ვინც მოლაპარაკებული ქორწინების მეშვეობით ქალს ნებადართულს ხდის. ალლაჰი წყევლის მასაც, ვინც ქალს ნებადართულს ხდის და მასაც ვისთვისაც ამ ქალს ნებადართულს ხდიან“. (იბნ მაჯა, ნიქახი 33)* ჰადისიდან ვხედავთ, რომ ალლაჰი წყევლის მამაკაცს, რომელიც ცოლს სამი ტალაყით გაეყარა, ხოლო შემდეგ, იმისათვის, რომ ალლაჰის ბრძანებებისთვის გვერდი აევლო, სხვა მამაკაცი იპოვა და ფულის სანაცვლოდ ამ ფიქტიური ქორწინების ორგანიზება მოახდინა. ალლაჰი წყევლის იმ ქალსაც, რომელიც მსგავს მზაკვრობაზე დათანხმდა.

### *როგორ ვალდებულებებს გულისხმობს მცირე და დიდი განშორება*

ა) მცირე განშორების (ბაინუნა ას-სუღრა) შედეგები.





* ასეთი გაყრა შეიძლება იყოს ერთხელ ან ორჯერ. ამ დროს ყოფილ მეუღლეებს შეუძლიათ, შეერთდნენ განმეორებითი ქორწინებითა და ახალი მიჰრის გადახდით.

* მცირე განშორების დროს ცოლს შეუძლია ქმრის სახლში იცხოვროს, მამაკაცს აკისრია მისი მატერიალური უზრუნველყოფა, ვინაიდან ქორწინება საბოლოოდ გაწყვეტილი არ არის.

* მცირე განშორების დროს მიჰრი ალ მუაჯალი გადაიქცევა მიჰრი ალ მუ'აჯალად და ითხოვს დაუყოვნებლივ გადახდას.

* თუ ასეთ სიტუაციაში ერთი მეუღლე გარდაიცვლება, მეორეს მემკვიდრეობის უფლება ექნება.

### *ბ) დიდი განშორების (ბაინუნა ალ ქუბრა) შედეგები*

* ეს არის საბოლოო განქორწინება., რომელშიც მამკაცმა სამმაგი ტალაყის უფლება გამოიყენა

* ასეთი განშორება მამაკაცსა და ქალს ერთმანეთისთვის აკრძალულს ხდის. მათ შეერთება აღარ შეუძლიათ. ხელახალი დაქორწინებისთვის საჭიროა, რომ ქალი სხვაზე გათხოვდეს, იცხოვროს მასთან ერთ ოჯახში, გაეყაროს ბუნებრივი გზით ან დაქვრივების შემთხვევაში, დაელოდოს იდდის ვადის ამოწურვას. მხოლოდ ყოველივე ამის შემდეგ შეუძლიათ ყოფილ-ცოლ-ქმარს ხელახლა დაქორწინება.

* ქალს იდდას დამთავრებამდე აქვს მატერიალრი უზრუნველყოფის უფლება. მას, ასევე შეუძლია, ამ დროის განმავლობაში ყოფილი ქმრის სახლში დარჩეს, მაგრამ არ უნდა დაივიწყოს, რომ ის მისთვის





ახლა უკვე უცხოა და საკუთარი თავი ყოფილი ქმრის მიმართ შესაბამისად უნდა დაიჭიროს.

* დიდი განშორება ანულირებს მემკვიდრეობის უფლებას.

* მიჰრი ალ მუაჯალი ხდება მიჰრი ალ მუ’აჯალი და მამაკაცს ევალება, ის ცოლს გადაუხადოს.

# სუნნეთის შესაბამისი და მისი საწინააღმდეგო გაყრა

### *1. გაყრა, რომელიც შეესაბამება სუნნეთს (ტალაყი ას-სუნი)*

იმისათვის, რომ გაყრა სუნნეთს შეესაბამებოდეს, ყოველ თვეში ერთხელ, მენსტრუაციული ციკლის დამთავრების შემდეგ, ქალს ერთმაგი ტალაყი უნდა მიეცეს და მასთან ინტიმური სიახლოვე არ მოხდეს. ამგვარად, ერთი ტალაყი სრულად ამოწურული იქნება არა ერთხელ ნათქვამით, არამედ სამი თვის განმავლობაში. ალლაჰის შუამავალს ﷺ უნდოდა, რომ სწორედ ასე მომხდარიყო.

მაჰმუდ ბინ ზებიდის მიერ გადმოცემულია, როდესაც ალლაჰის შუამავალმა ﷺ გაიგო, რომ ადამიანი ცოლს ერთხელ ნათქვამი სამმაგი ტალაყით გაშორდა, მრისხანებისგან ფეხზე წამოიჭრა და თქვა; *„მე ჯერ კიდევ თქვენთან ვარ, თქვენ კი ალლაჰის წიგნთან თამაშობთ?!“ (ნესაი, ტალაყი 6)*

სხვა ჰადისში ნათქვამია, რომ როდესაც აბდულლაჰ იბნ ომარმა მენსტრუაციის დროს თავის ცოლს





ტალაყი მისცა, ალლაჰის შუამავალმა ﷺ მამამისს, ომარს უთხრა; *„უთხარი, ცოლთან დაბრუნდეს და მენსტრუაციის დასრულებას დაელოდოს, შემდეგ მოიცადოს სანამ კიდევ ერთი მენსტრუაცია არ დასრულდება და მაშინ, თუ გაყრას მოინდომებს, მას ტალაყი მისცეს ისე, რომ არ შეეხოს“.* *(ბუხარი, ტალაყი 1)* ჰადისიდან გამომდინარეობს, არასწორი იქნება თუ მამაკაცი ცოლს ერთხელ ნათქვამი სამმაგი ტალაყით გაეყრება ან ტალაყს მენსტრუაციის დროს მისცემს.

### *იმის შესახებ, რატომ არ შეიძლება გაყრა მენსტრუაციის დროს*

დაშვებულთაგან, ალლაჰისთვის ყველაზე უსიამოვნო არის გაყრა. მამაკაცს, რომელიც მრისხანებით არის აალებული და ამ მდგომარეობაში მზადაა ცოლს გაეყაროს, არ შეუძლია იფიქროს არც ცოლზე და არც შვილებზე.

მენსტრუაციის დროს არგაყრის რეკომენდაცია მიზნად ისახავს მეუღლეთა განშორების გადავადებას. სუფთა მდგომარეობაში ქალი უფრო მიმზიდველლია, ამიტომ შესაძლოა მამაკაცში გრძნობები კვლავ აინთოს და ის ოჯახში დაბრუნდეს. მაგრამ, თუ მამაკაცი მყარად არის განწყობილი განსაქორწინებლად და ყოველი მენსტრუაციის შემდეგ ერთ ტალაყს აძლევს ისე, რომ ქალს არ ეხება, მაშინ ეს ნიშნავს, რომ ოჯახური ცხოვრება სრულდება და მამაკაცი იმდენად განუხრელია თავის გადაწყვეტილებაში, რომ მის გადარწმუნებას ვერავინ შეძლებს.





### *2. გაყრა, რომელიც წინააღმდეგობაში მოდის სუნნეთთან (ტალაყი ალ-ბიდუ)*

ასეთი სახის გაყრა, ეწინააღმდეგება ყურანისა და სუნნეთის პრინციპებს, რომელიც ხდება მსგავს შემთხვევებში:

ა) როდესაც მამაკაცი სამმაგ ტალაყს ერთხელ იყენებს;

ბ) როდესაც მამაკაცი ცოლს სუფთა პერიოდში, მაგრამ ინტიმური სიახლოვის შემდეგ შორდება.

გ) როდესაც მამაკაცი ტალაყს მენსტრუაციის დროს აძლევს.

ყველა ეს შემთხვევა არის იმ გაყრის მაგალითი, რომელიც სუნნეთს არ შეესაბამება

### *არის თუ არა განქორწინება მიღებული, რომელიც ეწინააღმდეგება სუნნეთს?*

მიუხედავად იმისა, რომ ასეთი გაყრის პრაქტიკა ეწინააღმდეგება სუნნეთს, ასეთი განქორწინება სწავლულთა უმრავლესობის აზრით მიღებულია. მაგრამ ადამიანი, რომელმაც ასეთი გაყრა განახორციელა კარგავს იმის შესაძლებლობას, რომ ალლაჰისა და მისი შუამავლის ﷺ კეთილგანწყობა მოიპოვოს. საუკეთესო მტკიცებულება იმისა, რომ ასეთი გაყრა მაინც მიღებულია, არის ამბავი, რომელიც მაჰმუდ ბინ ლაბიდის მიერაა გადმოცემული, სადაც ნათქვამია, რომ ერთ-ერთმა თანამიმდევარმა სამმაგი ტალაყი ერთხელ განახორციელა, ალლაჰის შუამავალს ﷺ ეს არ მოეწონა, მაგრამ ასეთი გაყრა მაინც მიღებულად ჩათვალა. *(ნესაი, ტალაყი 6)*





# რატომ ეკუთვნის განქორწინების უფლება მამაკაცს?

იმას, რომ განქორწინების უფლება მამაკაცს ეკუთვნის, აქვს არსებითი მიზეზები. ქალი თავისი ბუნებით უფრო ემოციურია მაშინ, როდესაც მამაკაცი მასზე ძლიერია და ცხოვრებისადმი უფრო რაციონალური მიდგომა აქვს.

გაყრა არის ძალიან სერიოზული საკითხი, და ემოციის ქვეშ დაშვებულ შეცდომას შეუძლია, მეუღლეებისა და ბავშვების ცხოვრება გააფუჭოს. ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისი: „ალლაჰისთვის დაშვებულთაგან ყველაზე უსიამოვნო არის გაყრა" ნამდვილად ასახავს იმ უსიამოვნო სიტუაციებს, რომლებიც გაყრას მოსდევს.

როდესაც განქორწინება გარდაუვალი ხდება, გადაწყვეტილებას ძირითადად მამაკაცი იღებს, მაგრამ ქალსაც შეუძლია მიიღოს განქორწინების გადაწყვეტილება.

### *განქორწინებები განსაკუთრებულ სიტუაციებში და ასეთი განქორწინებების შედეგები*

### *გაყრა ხუმრობით*

ისლამი კიცხავს ალლაჰის მცნებებისადმი დაუდევარ დამოკიდებულებას. ყოველდღიურ ცხოვრებაში მუსლიმი სერიოზული და გონებადამჯდარი უნდა





იყოს. ხუმრობები, რომლებიც რელიგიურ საკითხებს ეხება და ქარაფშუტული დამოკიდებულება ალლაჰის მცნებებისადმი სხვა არაფერია, თუ არა თვით რელიგიის უგულებელყოფა. ტალაყიც აღთქმაა, აიათებითა და ჰადისებით გადმოცემული. სერიოზულ საქმეებში ხუმრობებს სამწუხარო შედეგებამდე მივყავართ. ისლამი, ხუმრობით განქორწინების ნებას არ რთავს. მაგრამ იმ შემთხვევაში თუ ასეთ პრაქტიკას ადგილი ჰქონდა, მაშინ განქორწინება ნამდვილად ითვლება. აბუ ჰურაირას მიერ გადმოცემულ მოსაზრებაში ნათქვამია, რომ ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა: *„არსებობს სამი რამ, რომელიც სერიოზულია, სერიოზულადაც და ხუმრობითაც: ქორწინება, გაყრა და დაბრუნების უფლებით გაყრის შემდეგ მეუღლის დაბრუნება“. (მალიქ: მუატტა, ტალაყ-1)* ჰადისიდან ვხედავთ, რომ გაყრა ხუმრობით ნამდვილად მიიჩნევა.

ხუმრობით განქორწინებას ადგილი აქვს არა მარტო თანამედროვე მსოფლიოში. მსგავსი პრაქტიკა ისლამამდე არაბებს ჰქონდათ სწრაფი გაყრის ჩვეულება, შემდეგ კი ამბობდნენ; „მე ვიხუმრე“, კვლავ ქორწინდებოდნენ და ისევ ამბობდნენ: „მე ვიხუმრე“. ამასთან დაკავშირებით ზეგარდმოვლინდა აიათი: ***„... ნუ ეხუმრებით ალლაჰის აიათებს“*** *(ბაყარა 2/231)*

იბნ აბბასი ამბობს: „ერთი ადამიანი ცოლს გაეყარა, მაგრამ არა სერიოზულად, არამედ ხუმრობით. ამასთან დაკავშირებით ზეგარდმოვლინდა აიათი: „არ ეხუმროთ ალლაჰის აიათებს...“ *(იბნი ქესირის თეფსირი, სურა ბაყარა)*





### *გაყრა არაფხიზელ მდგომარეობაში*

ალკოჰოლი გონებას ამღვრევს და ადამიანს დაუფიქრებელი სიტყვებისა და ქმედებებისკენ უბიძგებს.

თუ ეს სიტყვები ალკოჰოლური სიმთვრალის დროს წარმოითქმება, გაყრა ძალაში შესულად ჩაითვლება.

ანუ, თუ მამაკაცი არაფხიზელ მდგომარეობაში ცოლს ეტყვის: „გაგეყარე“, მაშინ განქორწინება განხორციელებული იქნება იმიტომ, რომ უზენაესი ალლაჰი მთვრალ ადამიანს მის ქმედებებზე პასუხისმგებლად თვლის და ბრძანებს:

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ მიუახლოვდეთ ლოცვას, როცა ხართ მთვრალნი, სანამ არ გააცნობიერებთ რას ამბობთ...“.*** *(ნისა 4/43)*

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა: *„ნებისმიერი განქორწინება ნამდვილია, გარდა არასრულწლოვანებისა და ჭკუანაკლულთა“. (ბუხარი, ტალაყი 11; იბნ მაჯა, ტალაყი 15)* გამოდის, რომ ბათილად მიიჩნევა მხოლოდ არასრულწლოვანთა და ჭკუანაკლულთა გაყრა, ყველა დანარჩენ შემთხვევაში ის ნამდვილია.

ამასთან მნიშვნელოვანია, თუ როგორ შევიდა ადამიანი არაფხიზელ მდგომარეობაში. თუ ადამიანი დათვრა ზოგიერთი ბუნებრივი და ნებადართული პროდუქტების გამოყენების შედეგად, მაშინ ყველა მეზჰების სწავლულთა აზრით, ამ ადამიანის გაყრა ბათილად ჩაითვლება. განქორწინება ნამდვილად ჩაითვლება, თუ ის დათვრა აკრძალული პროდუქტების—ღვინო, არაყი, ვისკი, ჰაშიში და ა.შ.— მიღების შედეგად.

***რაშია იმის იდუმალი აზრი, რომ მთვრალი ადამიანის გაყრა ნამდვილად ითვლება?***





ერთი შეხედვით შესაძლოა გაუგებარი იყოს, რატომ არის პასუხისმგებელი ადამიანი იმ ქმედებებზე, რომლებიც არაფხიზელ მდგომარეობაში აქვს ჩადენილი, მაგრამ ასეთი დებულება არის სასჯელი საკვებში აკრძალულის შეგნებულად გამოყენებისთვის. წინასწარ ცნობილ ცუდ საქმეს ცუდი შედეგები მოაქვს.

### 3. გაყრა მუქარის ქვეშ (სიკვდილის ან დაშავების)

განქორწინება მუქარის ქვეშ სწავლულთა უმრავლესობის აზრით ბათილად ითვლება. ეს იმიტომ, რომ ადამიანს აიძულებენ იმის გაკეთებას, რაც მას არ უნდა. ეს განსაკუთრებით იმ სიტუაციას ეხება, როდესაც არსებობს სიკვდილის საფრთხე. მოვიყვანთ მტკიცებულებას იმის სასარგებლოდ, რომ გაყრა მუქარის ქვეშ ნამდვილად არ ითვლება.

უზენაესი ალლაჰი ყურანში ბრძანებს: ***„გარდა მათი, ვისი გულიც რწმენით იყო გაჟღენთილი, მაგრამ იძულებული გახდა, ხოლო ვინც უარყო ალლაჰი მას მერე, რაც ირწმუნა, და გული გაუხსნა ურწმუნოებას, მაშინ მათზეა რისხვა ალლაჰისგან და მათთვისაა დიდი სასჯელი!“.*** *(ნაჰლი 16/106)*

აიათი შეიცავს დაპირებას, რომ მიტევებულნი იქნებიან ისინი, რომლებიც ძალადობის საფრთხის ქვეშ სიტყვებით განუდგნენ რწმენას ან ისეთი იერი მიიღეს, თითქოს განუდგნენ.

სიტყვები, რომლებიც განდგომაზე მიუთითებს ისეთ სერიოზულ საკითხში, როგორიც რწმენაა უფრო სერიოზულია, ვიდრე სიტყვები ქორწინების გაწყვეტის შესახებ. ასეთ შემთხვევაში ადამიანისთვის, რომელიც გაყრაზე ძალადობის საფრთხის ქვეშ დათანხმ-





და არ არსებობს დაბრკოლება იმაში, რომ საკუთარ ცოლს დაუბრუნდეს.

სხვა მტკიცებულება არის ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისი: *„უეჭველად, ალლაჰმა ჩემს უმმეთს პასუხისმგებლობა მოხსნა შეცდომის, დავიწყების და ძალადობის საფრთხის შემთხვევებში“. (ბუხარი, ტალაყი 44; იბნ მაჯა, ტალაყი 16, 20)*

ჰადისიდან გამომდინარეობს, რომ თუ ადამიანი რაიმეს ძალადობის საფრთხის ქვეშ აკეთებს, მისი ქმედება ნამდვილად არ ითვლება.

სწავლულებს მტკიცებულებად მოჰყავთ მუჰამმედ შუამავლის ﷺ კიდევ ერთი ჰადისი: *„იღლაყის (ძლიერი რისხვის, წამების, ძალადობის, მუქარის) მდგომარეობაში გაყრა არ არსებობს“. (აბუ დაუდი , ტალაყი 8; იბნ მაჯა, ტალაყი 16),* საიდანაც გამომდინარეობს, რომ განქორწინებას ძალადობის საფრთხის ქვეშ არანაირი ძალა არ აქვს.

### *4. გაყრა ავადმყოფობის დროს*

გაყრა ავადმყოფობის დროს ნამდვილად ითვლება, თუმცა ადამიანი საღ გონებაზე უნდა იყოს. ამასთან დაკავშირებით ჩნდება კითხვა: თუ ავადმყოფობის დროს ან სიკვდილის წინ ადამიანი ცოლს განქორწინებას მისცემს, შემდეგ კი გარდაიცვლება, შეძლებს თუ არა ეს ქალი მემკვიდრეობის მიღებას? ნებისმიერი გაყრა, რომელიც მიზნად ისახავს, ქალისთვის მემკვიდრეობის უფლების წართმევას, ბათილად მიიჩნევა, ამიტომ ქმრის სიკვდილის შემთხვევაში ქალი მემკვიდრეობას მიიღებს. თუმცა ამ შემთხვევაში საჭიროა, რომ მისი იდდა ამოწურული არ იყოს. იმის მტკიცებულებას, რომ ქალს, რომლის განქორწინება ქმრის





სიკვდილის წინ მოხდა, შეუძლია მემკვიდრეობა მიიღოს, წარმოადგენს ჰალიფების ომარისა და ოსმანის დროინდელი პრაქტიკა, რომელიც შემოღებული იქნა საზოგადოების სასარგებლოდ, რათა მსგავსი ნეგატიური მაგალითები არ გავრცელებულიყო.

## განქორწინების მიზეზები

არსებობს განქორწინების მრავალი მიზეზი, მაგრამ ჩვენ ზოგიერთ მათგანს ჩამოვთვლით

### *1. შეცდომა მომავალი მეუღლის არჩევის დროს*

შესაძლებელია, რომ განქორწინებების ძირითადი მიზეზი არის მომავალი მეუღლის არჩევის დროს დაშვებული შეცდომები. ამ საკითხში განსაკუთრებული ყურადღებაა საჭირო და მეტი ყურადღება შინაგან სილამაზეს უნდა მიექცეს, ვიდრე გარეგნულს. ეს იმიტომ, რომ სულის სილამაზის გარდა, ყველანაირი სილამაზე წარმავალია. სუფთა სულისა და მაღალი ზნეობრიობის მქონე მეუღლის არჩევით როგორც ამ ქვეყანაზე, ასევე მარადიულ ცხოვრებაში ადამიანი ნეტარებას იპოვის. სხვანაირად, როდესაც ფიზიკური სილამაზე ჭკნობას დაიწყებს, ოჯახურ ცხოვრებას ძლიერი რყევები დაემუქრება.

მეუღლის არჩევის დროს, უნდა გავითვალისწინოთ ცხოვრების წესი და სულის მდგომარეობა. ეს ერთნაირად მნიშვნელოვანია როგორც მამაკაცისთვის, ასევე ქალისთვის. მაგალითად სრულიად არასწორი იქნება თუ გოგონა, რომელიც დღეში ხუთჯერ ლოცვას ას-





რულებს სიმდიდრის გამო გაჰყვება მსმელ და მოქეიფე მამაკაცს. შინაგან სამყაროთა და გემოვნებათა შეუსაბამობის გამო ასეთ ქორწინებას სწრაფი დასასრული ექნება.

### *2. ახალდაქორწინებულთა შეუფერებლობა ერთმანეთისადმი*

ვაგრძელებთ წინა პუნქტს. უნდა ითქვას, რომ მომავალმა მეუღლეებმა კარგად უნდა გაანალიზონ ერთმანეთის მიმართ მსგავსება და განსხვავება. მაგალითად: მიუხედავად იმისა, რომ ისლამი ძალიან ღარიბ ყმაწვილს ძალიან მდიდარ გოგონაზე დაქორწინების ნებას აძლევს, ეს ბევრ პრობლემას მოიტანს იმიტომ, რომ მამაკაცს საშუალება არ ექნება ცოლი ისე უზრუნველყოს, როგორც ის არის მიჩვეული და მათ შორის შეუსაბამობა გამოვლინდება. ამიტომ საქმრო და საცოლე რაციონალურად უნდა მიუდგნენ ამ საკითხს და გულმოდგინედ უნდა აწონონ შესაბამისობისა და შეუფერებლობის ყველა მატერიალური და ფსიქოლოგიური ფაქტორი. გარდა ამისა განათლების დონეთა შორის განსხვავება დროდადრო ასევე შესაძლოა გახდეს პრობლემების წყარო.

### *3. ახალდაქორწინებულთა საქმეებში ნათესავებისა და მშობლების ჩარევა*

ოჯახის დანგრევის კიდევ ერთი მიზეზი არის მშობლებისა და ნათესავების ჩარევა ოჯახურ საქმეებში. ამიტომ მშობლები თავიანთი შვილების ოჯახურ საქმეებში არსებითი მიზეზების გარეშე არ უნდა ჩაერიონ. ეს მათი ცხოვრებაა, ბედნიერი თუ სამწუხარო





მომენტებით. არ უნდა დავივიწყოთ, რომ ახალგაზრდებს თავიანთი პრობლემების სხვებზე უკეთ მოგვარება შეუძლიათ. ხდება ისე, რომ მშობლები ცდილობენ მოაგვარონ შვილების ოჯახური უთანხმოებები, მაგრამ მხოლოდ ამწვავებენ სიტუაციას. სხვა სიტყვებით წარბის გასწორებისას თვალს თხრიან, როგორც ეს ანდაზაშია ნათქვამი.

თუ მშობლების ჩარევა მართლაც აუცილებელია, ეს სათანადოდ უნდა გაკეთდეს ისე, რომ არც ქმარი უნდა განაწყენდეს და არც ცოლი. ახალდაქორწინებულთა საქმეებში არაფრის გამო ჩარევით, მშობლები ხშირად ხელს უწყობენ ოჯახის დანგრევას.

### *4. მეუღლეთა მიერ თავიანთი ვალდებულებების შეუსრულებლობა*

ბედნიერი ოჯახური კერის შექმნა შესაძლებელია ,მხოლოდ ურთიერთსიყვარულისა და პატივისცემის ატმოსფეროში, მეუღლეთა მიერ თავიანთი მოვალეობების შესრულების შემთხვევაში. ქალი უნდა დაკავდეს საოჯახო საქმეებით მაშინ, როცა მამაკაცმა დროის დიდი ნაწილი სამსახურში უნდა გაატაროს, ფული გამოიმუშაოს და ოჯახი უზრუნველყოს. ერთი ან ორივე მეუღლის მიერ მოვალეობების შეუსრულებლობას, მეუღლის საქმეებში ჩარევას ოჯახი კრახამდე მიჰყავს და თუ სიტუაცია უკეთესობისკენ არ იცვლება, განქორწინება ხდება.

### *5. გაჭირვებული მატერიალური მდგომარეობა და მფლანგველობა*





ეჭვგარეშეა, რომ ოჯახური ცხოვრებისთვის საჭიროა სახსრები და უკიდურესი სიღარიბე ზოგჯერ იმის მიზეზი ხდება, რომ ოჯახური ცხოვრების ფუნდამენტი რღვევას იწყებს. მსგავს სიტუაციაში, ერთ-ერთი მეუღლის მფლანგველობა პრობლემას კიდევ უფრო ამძაფრებს. მთავარი, რაც მეუღლეებმა ცხოვრების კრიზისულ პერიოდში უნდა გააკეთონ, არის ის, რომ ერთმანეთს გაგებაით უნდა მოეკიდონ. სხვანაირად ცოლის სიძულვილი ქმრის მიმართ, მისი გადამეტებული მოთხოვნები ან მფლანგველობა გაყრის მიზეზი ხდება. გარდა ამისა, ზედმეტი საქორწინო დანახარჯები და ამ დროს გაჩენილი ვალები ახალდაქორწინებულებს მძიმე ტვირთად აწვება და ოჯახური ურთიერთობების გაფუჭებისა და ხშირად განქორწინების მიზეზი ხდება.

### *6. მეუღლეებში ურთიერთნდობის დაკარგვა*

პატიოსნება და ურთიერთნდობა ნებისმიერი ოჯახის საფუძველია და სანამ მეუღლეები ერთმანეთს ენდობიან, ეს ოჯახი ალლაჰის ნებით არ დაინგრევა. იმ ფაქტორების გამოჩენას, რომლებიც ძირს უთხრის ნდობას, ავტომატურად მივყავართ უთანხმოებამდე. მაგალითად, ერთ-ერთი მეუღლის ტყუილი, საკუთარი სიამოვნების გამო ოჯახური სახსრების გაფლანგვა, არასაიმედო ადამიანებთან ურთიერთობები და რაც ყველაზე უარესია ღალატი, არა მარტო ძირს უთხრის ნდობას, არამედ ოჯახურ ცხოვრებას დასასრულს უმზადებს. ამიტომ მეუღლეები უპირველეს ყოვლისა შინაგანი სიწმინდისა და პატიოსნებისკენ უნდა ისწრაფოდნენ. თავად პატიოსანი ადამიანი სხვებთანაც პატიოსანი იქნება.





# მრავალცოლიანობა ისლამში

ისლამის კანონებიდან ერთ-ერთი ყველაზე აქტუალური ნებადართული მრავალცოლიანობაა. მრავალცოლიანობა, ანუ პოლიგამია, სინამდვილეში არ არის ისლამის არც დამსახურება და არც ნაკლი. თუ ისტორიას გადავხედავთ, შეიძლება დავინახოთ, რომ თითქმის ყველა უძველეს საზოგადოებაში პოლიგამიას ადგილი ჰქონდა. რიცხობრივად ქალთა რაოდენობის სიჭარბე და ომების გამო მამაკაცების რიცხვის განუწყვეტელი შემცირება ადამიანებს მრავალცოლიანობის პრაქტიკისკენ უბიძგებდა. ამგვარად, ყველა საზოგადოებაში მრავალცოლიანობა ჯერ აუცილებელი, შემდეგ კი ნორმა ხდებოდა. უფრო მოგვიანებით-ზოგიერთ საზოგადოებებში პოლიგამიის საკითხში, რომელიც როგორც აღვნიშნეთ აუცილებლობის გამო წარმოიშვა, დაიწყო ბოროტად გამოყენებები. თავდაპირველად დაშვებული და საზოგადოებაში ზოგიერთი სოციალური და მორალური პრობლემის გადასწყვეტად წარმოშობილი მრავალცოლიანობა გადაიქცა პრაქტიკად, რომელიც ლახავდა ქალთა უფლებებს მათ პატივსა და ღირსებას.

სხვა სიტყვებით სისტემა, რომელიც შეიქმნა ქალებისა და მათი უფლებების დასაცავად, გადაიქცა ქალთა სექსუალური ექსპლუატაციის საშუალებად. მრავალი ცოლის ყოლა მოდად და პრესტიჟად იქცა. ისლამის გამოჩენამდე მრავალცოლიანობის პრაქტიკა არაბებში ფართოდ იყო გავრცელებული. ეს პრაქტიკა სამართლიანი არ იყო და მასში ადგილი არ ჰქონდა ისეთ ცნებას, როგორიც არის ქალის უფლებები. მამაკაცს იმდენი ცოლის ყოლა შეეძლო, რამდენიც უნ-





დოდა და ამას საქმე უსამართლობამდე და ზნეობის დაცემამდე მიჰყავდა. ისლამს, რომელიც მოწოდებულია მშვიდობა მოიტანოს და ყველაზე მაღალ დონეზე ადამიანის უფლებების დაცვას ადევნოს თვალი არ შეეძლო უყურადღებო დარჩენილიყო პოლიგამიური ანარქიის მიმართ. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„...დაქორწინდით სხვა ქალთაგან იმათზე, ვინც მოგწონთ - ორზე, სამზე, ოთხზე. მაგრამ თუ გეშინიათ, რომ ვერ გაატარებთ მათ შორისაც სამართალს, იქორწინეთ ერთზე ან ვინც თქვენს ხელთ ქვეშ გყავთ. სწორედ, ესაა უფრო ახლოს იმასთან, რომ ზღვარს არ გადახვიდეთ.“*** *(ნისა 4/3)* ამ აიათით ყოვლიშემძლე გამჩენმა მრავალცოლიანობის საკითხში ნებადართულის საზღვრები მონიშნა, დაუსვა რა წერტილი ანარქიას არაბულ საზოგადოებაში, რომელიც უკვე სავსე იყომიტოვებული მარტოხელა ქალებით, რომლებსაც იყენებდნენ, შემდეგ კი უბრალოდ აგდებდნენ.

როგორც უკვე შენიშნეთ, ისლამს მრავალცოლიანობა არ შემოუღია. პირიქით, მან დაადგინა ცოლების მაქსიმალური რაოდენობა და ზოგიერთი წესი, დაიცვა რა ამით ქალთა უფლებები და მოაწესრიგა სისტემა. ჩვენ სწორად უნდა გავიგოთ მრავალცოლიანობის პრაქტიკა ისლამში. როგორც ვამბობდით, ზოგიერთი ადამიანი, რომელმაც ამ საკითხში ისლამის პრაქტიკა არ იცის და ბოლომდე ვერ იგებს აიათების აზრობრივ სინატიფეს, ეგება ისლამის მტრების იმ ცრუ პროპაგანდას, რომლებიც უკვე მრავალი წელია ჩვენი რელიგიის განადგურებას ცდილობენ. ეს ადამიანები ფიქრობენ, რომ ისლამი ლახავს ქალთა უფლებებს და მრავალცოლიანობა სავალდებულოა. სურა „ნისას“ მესამე აიათი საკმარისად ნათელია: მრავალცოლია-





ნობა უზენაესი ალლაჰის მიერ მხოლოდ ნებადართულია. სხვა სიტყვებით ეს საერთო წესი კი არაა, არამედ ნების დართვაა. თუ ყურადღებას მივაქცევთ აიათის ბოლო ნაწილს დავინახავთ, რომ მრავალცოლიანობის საკითხში უზენაესი ალლაჰი სამართლიანობის დაცვის პირობას აყენებს. ამასთან, როგორც მატერიალურ ასევე არამატერიალურ სამართლიანობას. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: „თუ გეშინიათ, რომ სამართლიანნი არ იქნებით, დაკმაყოფილდით ერთით“.

ქორწინებაში მნიშვნელოვან პირობას წარმოადგენს მამაკაცის დამოკიდებულება საკუთარი მეუღლის მიმართ. თუ თანამედროვე ოჯახის თავისებურებებს განვიხილავთ აღმოვაჩენთ, რომ დღეს ერთი ქალის ყველა უფლების დაცვაც კი ძნელია. მაშინ რა უნდა ვთქვათ რამდენიმე ქალის უფლებების დაცვაზე? უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„თქვენ ვერასდროს შეძლებთ ერთნაირად სამართლიანნი იყოთ ქალებისადმი, თუნდ გულით მოინდომოთ ეს. მაგრამ მთლად ნუ გადაიხრებით ერთისკენ და მეორეს ნუ დატოვებთ მიტოვებულივით. და თუ გამოსწორდებით და იქნებით ღვთისმოშიშნი, უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!“*** *(ნისა 4/129)*

ამ აიათიდან ვაკეთებთ დასკვნას, რომ პოლიგამიურ ქორწინებაში სამართლიანად ყოფნა თითქმის შეუძლებელია. ყოველივე აქედან გამომდინარე შეიძლება დავასკვნათ, რომ მრავალცოლიანობა ნებადართულია განსაზღვრული პირობებისა და აუცილებლობის შემთხვევაში. რა თქმა უნდა ღირს აქ ვახსენოთ მრავალცოლიანობის ნებადართულობის სიბრძნე.





# ისლამში მრავალცოლიანობის ნებადართულობის სიბრძნე

**1. მამაკაცების რაოდენობასთან შედარებით ქალთა რიცხვის სიჭარბე.**

ჩვეულებრივ იმის გამო, რომ საზოგადოებაში ქალები მეტნი არიან, ვიდრე მამაკაცები, ქალებს გათხოვება უძნელდებათ და გაუთხოვარი ქალების რაოდენობა იზრდება. სწორედ აქ ვლინდება ისლამის მიერ მრავალცოლიანობის დაშვების სიბრძნე: გაუთხოვარ ან ქვრივ ქალებს შეუძლიათ, გახდნენ მუსლიმის მეორე ,მესამე, მეოთხე ცოლი.

**2. მფარველობის გარეშე დარჩენილი ქალების დაცვა.**

როგორც დასაწყისში ითქვა, მამაკაცების რიცხვი ქალებზე ნაკლები ისეთი ფაქტორების გამო არის, როგორებიცაა ომები, ავტოკატასტროფები, წარმოებაში უბედური შემთხვევები და ა.შ. მაგალითად, მეორე მსოფლიო ომის დროს ქვეყნებში მამრობითი სქესის მოქალაქეთა რიცხვი მკვეთრად შემცირდა.

ისლამმა დაუშვა მრავალცოლიანობა იმიტომ, რომ მინიმუმამდე დაეყვანა ის შესაძლო პრობლემები, რომლებიც ომებისა და კატასტროფების დროს მამაკაცთა რიცხვის შემცირების შედეგად ჩნდება. ეს დაშვება მიზნად ისახავს დაუცველი და მფარველობის გარეშე დარჩენილი ქალების დაცვას, მათთვის პატიოსანი, ღირსეული ოჯახური ცხოვრებით ცხოვრების საშუალების მიცემას, რაც მხოლოდ ქორწინებითაა შესაძლებელი. მეორე, მესამე, მეოთხე ცოლად გახდომა იმ ქალისთვის, რომელიც ქუჩაში დარჩა და





დაცვასა და მფარველობას საჭიროებს, სოციალური გარანტიის მიღებას ნიშნავს.

**3. საზოგადოების დაცვა შესაძლო (ზნეობრივი ხასიათის) ხიფათისგან.**

უზენაესი ალლაჰის კანონები და ბრძანებები შეესაბამება ადამიანის ბუნებას. უზენაესმა ალლაჰმა ადამიანები განსხვავებულებად გააჩინა და ისინი განსხვავებული თავისებურებებით დააჯილდოვა. ზოგიერთი ადამიანი ძლიერია, ზოგიერთი კი შედარებით სუსტი. ეს წესი ასევე სწორია, თუ საუბარი მიდის პოტენციაზე. მაგალითად, ერთი მამაკაცისთვის საკმარისია ერთი ქალი, მეორე კი საჭიროებს ორს ან მეტს. უზენაესმა ალლაჰმა მიუთითა იმ მამაკაცის სექსუალური მოთხოვნილებების დაკმაყოფილების ნებადართულ საშუალებაზე, რომლის ცოლსაც ავადმყოფობის ან რაიმე სხვა მიზეზის გამო ქმრის დაკმაყოფილება არ შეუძლია. ასეთ მამაკაცს შეუძლია, სხვა ქალზე დაქორწინდეს. თუმცა არსებობს პირობა—მამაკაცი სამართლიანად უნდა მოექცეს ყველა ცოლს. სრულიად უსამართლო იქნება, თუ მამაკაცი, მოიყვანს რა მეორე ცოლს, გააგდებს, მიატოვებს ან იგნორირებას გაუკეთებს თავის პირველ ცოლს, რომელიც მანამდე წლობით მისი საყრდენი და ზურგი იყო.

დასავლელი სამართალმცოდნეები, რომლებიც მიიჩნევენ, რომ მეორე ცოლად ყოფნა ქალისთვის, მისი უფლებების დარღვევას ნიშნავს, სინამდვილეში ქრისტიანობის ზემოქმედების ქვეშ იმყოფებიან და ობიექტურებად ვერ ჩაითვლებიან. ეს იმიტომ, რომ იმ მამაკაცისთვის მრავალცოლიანობის აკრძალვა, რომელიც რაიმე მიზეზების გამო პირველი ცოლით ვერ კმაყოფილდება, არაფრით აისახება ქალის უფლებე-





ბზე პირიქით, ეს მამაკაცს უბიძგებს საყვარლის გაჩენისკენ, გარყვნილებისა და ფულით სიამოვნების ყიდვისკენ. ნებისმიერი წესიერი ადამიანი, რომელსაც უნარი აქვს, დააკვირდეს დასავლეთის სულ უფრო მზარდ მორალურ გახრწნილებას, ადვილად მიხვდება, რატომ უშვებს ისლამი მრავალცოლიანობას.

## დასკვნა

1. პოლიგამია ისლამს არ შემოუღია.

2. ისლამმა მოაწესრიგა პოლიგამია, შეზღუდა რა ცოლთა რაოდენობა ოთხამდე.

3. მრავალცოლიანობა ისლამის ბრძანება არ არის, ეს მხოლოდ ნების დართვაა. ამის გაკეთება დაშვებულია აუცილებლობის შემთხვევაში და შესაბამისი პირობების დროს.

4. ისლამში მრავალცოლიანობა დამოკიდებულია ადამიანის უნარზე დაიცვას სამართლიანობა.

5.მრავალცოლიანობა არ ლახავს ქალების უფლებებს.

6. მრავალცოლიანობის ძირითადი მიზანია: დაუცველი ქალების დაცვა და საზოგადოების მორალური საძირკვლის შენარჩუნება.

## შეხსენება

ისლამში უპირატესობა ერთცოლიანობას (მონოგამიას) ენიჭება. ამის მიუხედავად, აუცილებლობის შემთხვევაში, ისლამი უშვებს მრავალცოლიანობას. ზოგიერთ მუსლიმურ საზოგადოებაში ამ საკითხს ბოროტად იყენებენ. მამაკაცების ნაწილი ფიქრობს რა, რომ უზენაესი ალლაჰის კანონებს ემორჩილება, რამდენიმე ქალზე ქორწინდება. მიუხედავად იმისა, რომ ერთის რჩენის საშუალებაც კი არ აქვს და ამით ქალე-





ბის უფლებებს არღვევს. ისლამში მრავალცოლიანობა ნაბრძანები კი არ არის, არამედ ნებადართულია და სანამ მამაკაცს არ შეუძლია ქალი ყოველივე აუცილებლით (საცხოვრებლით, საკვებით, ტანსაცმლით და ა.შ.) უზრუნველყოს, მას მეორედ, მესამედ და მეოთხედ დაქორწინების უფლება არ აქვს.

იმისათვის, რომ ბოროტად გამოყენების მსხვერპლი არ გახდეს, მუსლიმი ქალი მოცემულ საკითხს ფრთხილად უნდა მიუდგეს. ზოგიერთი არაწესიერი მამაკაცი ამ ნებადართულობას საკუთარი მიწიერი ვნებების დასაკმაყოფილებლად იყენებს: ქორწინდებიან, მცირე ხნის შემდეგ კი ცოლს ეყრებიან. ამიტომ ქალი, რომელსაც მეორე ცოლობა შეთავაზეს, ყველაფერში კარგად უნდა გაერკვეს, მამაკაცი უკეთ გაიცნოს, გამოარკვიოს მისი განზრახვა და მხოლოდ ამის შემდეგ მიიღოს გადაწყვეტილება.

## სახელმწიფოს როლი მრავალცოლიანობის საკითხში

თუ ისე მოხდა, რომ მრავალცოლიანობა აუცილებელი გახდა (მაგალითად, თუ ქალები საზოგადოებაში სამჯერ მეტნი არიან, ვიდრე კაცები), მაშინ სახელმწიფომ უნდა იფიქროს იმაზე, რათა გამოსცეს მრავალცოლიანობის ნებადამრთველი და დამცველი კანონები. ამგვარად, განხორციელებული იქნება სოციალური სამართლიანობა და მარტოხელა ქალები დაცულნი იქნებიან გარყვნილების ქსელებისგან. გარდა ამისა, ის ქალები, რომლებმაც გათხოვება ვერ შეძლეს, მა-





გრამ ამის გაკეთება უნდათ, კანონის დაცვის ქვეშ საშუალებას მიიღებენ, შექმნან ოჯახი, გაიჩინონ შვილები და ამით თავიანთი ბუნებრივი მოთხოვნილებების რეალიზება მოახდინონ. არ უნდა დავივიწყოთ, რომ მრავალცოლიანობის აკრძალვას იმ საზოგადოებებში, სადაც ზნეობრიობა ყოველდღიურად ეცემა და ადამიანებს, რაც მოაფიქრდებათ, ყველაფრის გაკეთების საშუალება აქვთ, კარგი არაფერი მოაქვს. ადამიანები თავიანთი მოთხოვნილებების რეალიზებას კანონების გარეშეც ახდენენ. ამიტომ დაფარული მრავალცოლიანობის პრაქტიკას, რომელსაც ადგილი აქვს ზოგიერთ საზოგადოებაში, დროდადრო ქალებისთვის ზიანი მოაქვს. ადამიანთა უფლებების დაცვის თვალსაზრისით, მრავალცოლიანობის დაკანონება უფრო რაციონალური იქნებოდა, როგორც სახელწიფოს, ასევე ადამიანთა მომავლისთვის.

### *ალლაჰის შუამავლის ﷺ მრავალცოლიანობის მიზეზები*

სამყაროთა წყალობად მოვლენილი ალლაჰის შუამავალი, როგორც ოჯახურ ცხოვრებაში, ასევე ყველა დანარჩენ სფეროში ჩვენთვის მაგალითი გახდა. ჩვენი შუამავალი არ ყოფილა პირველი იმ შუამავალთა შორის, რომლებსაც რამდენიმე ცოლი ჰყავდათ. ის, რომ უწინდელ შუამავლებს ბევრი ცოლი ჰყავდათ, ისტორიული ფაქტია. მათ შორის იყვნენ: იბრაჰიმი, სულეიმანი და დაუდი.

დღეს, ზოგიერთი ქრისტიანი მისიონერი და იუდეველები, ჩვენი შუამავლის ﷺ მრავალცოლიანობის





თემას იყენებენ, როგორც ისლამის დისკრედიტაციის ინსტრუმენტს. ისინი ამბობენ, რომ თითქოს წმინდა მუჰამმედი ﷺ საკუთარ ვნებებს დაქვემდებარებული ჩვეულებრივი ადამიანი იყო. ეს სხვა არაფერია თუ არა ბრმა და უსამართლო რელიგიური ფანატიზმით გამოწვეული შუამავლისადმი ﷺ შეურაცხყოფა.

როგორც უკვე ვთქვით, შუამავალთა უმრავლესობას ბევრი ცოლი ჰყავდა. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„და ვფიცავ, ჩვენ წარმოვგზავნეთ შუამავალნი შენამდე, ვუბოძეთ მათ ცოლები და შვილები...“*** *(რადი 13/38)* მუსლიმებისთვის ალლაჰის შუამავლის ﷺ ქორწინებების სიღრმისეული მიზეზების ცოდნა სასარგებლო იქნება.

### *1. ქორწინება ხატიჯეზე*

ოჯახურ ცხოვრებაში წმინდა მუჰამმედის ﷺ პირველი ნაბიჯი 40 წლის ხატიჯეზე დაქორწინება იყო. იმ მომენტში თავად ალლაჰის შუამავალი ﷺ 25 წლის გახლდათ. მისი ცხოვრების ყველაზე რთულ პერიოდებში მართლმორწმუნეთა დედა—ხატიჯე მის დასახმარებლად არც ძალებს ზოგავდა და არც სახსრებს. მან ხატიჯესთან ერთად თავისი ცხოვრების დიდი ნაწილი გაატარა და მის გარდაცვალებამდე სხვაზე არ დაქორწინებულა.

### *2. ქორწინება სევდა ბინტ ზამაზე*

ალლაჰის შუამავალი ﷺ 55 წლის ქალზე, რომელმაც ეთიოპიაში ჰიჯრის (გადასახლება) შემდეგ ქმარი დაკარგა, იმიტომ დაქორწინდა, რომ ის მარტო არ დაეტოვებინა და მისთვის მწუხარება თავიდან აეცილებინა.





### 3. ქორწინება აიშეზე

ის იყო ალლაჰის შუამავლის ერთადერთი ცოლი, რომელიც მას ცოლად გაჰყვა, როგორც ქალწული. წმინდა მუჰამმედი ﷺ მასზე იმიტომ დაქორწინდა, რომ ამ ქალში მახვილი ჭკუა და ჯანმრთელი ძირითადი რელიგიური ცოდნის შემეცნების უნარი დაინახა. ის, რომ იგი თავის არჩევანში არ შემცდარა, ნათელი მისი გარდაცვალების შემდეგ გახდა, როდესაც აიშე თანამიმდევრებს ჰადისებს, ისლამის სამართალს და ყურანის განმარტებებს უხსნიდა.

გარდა ამისა, აიშე მისი უახლოესი და ყველაზე საყვარელი მეგობრის, აბუ ბაქრის ქალიშვილი იყო და ამ ფაქტმაც მოცემულ ქორწინებაში დიდი როლი ითამაშა.

### 4. ქორწინება ჰაფსაზე

მას შემდეგ, რაც ბედირის ომში ქმარი დაკარგა, ომარის ქალიშვილი ჰაფსა მარტოობასა და მწუხარებაში იყო. ომარმა შვილზე დაქორწინება ოსმანსა და აბუ ბაქრს თხოვა. მაგრამ მათ იუარეს. მაშინ ალლაჰის შუამავალი ﷺ ჰაფსაზე დაქორწინდა, რათა ის და მამამისი გაეხარებინა

### 5. ქორწინება ზეინაბ ბინტ ჰუზაიმაზე

ჰაფსაზე დაქორწინების შემდეგ ალლაჰის შუამავალს ცოლად მოჰყავს მართლმორწმუნეთა დედა, ზეინაბი. მან ქმარი ბედირის ბრძოლაში დაკარგა და მარტო დარჩა. წმინდა მუჰამმედმა ﷺ მას დახმარების ხელი გაუწოდა და მარტოობისგან იხსნა.





## 6. ქორწინება ზეინაბ ბინტ ჯახზე

მართლმორწმუნეთა დედა, ზეინაბი ალლაჰის შუამავლის მამიდაშვილი იყო და კეთილშობილ გვარს ეკუთვნოდა. მიუხედავად იმისა, რომ თავის დროზე ზეინაბის ოჯახს ალლაჰის შუამავალზე ﷺ მისი დაქორწინება უნდოდა, ამ უკანასკნელმა მისი ხელი თავისი შვილობილის, ზეიდისთვის ითხოვა. ზეინაბი და ზეიდი ერთმანეთს მრავალი მიზეზის გამო არ შეეფერებოდნენ, თუმცა ზეინაბის ოჯახი, იმ მიზნით, რომ შუამავალი არ გაენაწყენებინა, ქალიშვილის ზეიდზე გათხოვებას დათანხმდა. ახალდაქორწინებულთა ოჯახური ცხოვრება ვერ აეწყო. მიუხედავად იმისა, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ ქორწინების შენარჩუნებას ცდილობდა და ზეიდს ეუბნებოდა; „შენი ცოლი გვერდით დაიყენე", ქორწინება მაინც კრახით დასრულდა. განქორწინებისა და იდდის გასვლის შემდეგ ზეგარდმოვლინდა აიათი:

***„...ჩვენ შეგრთეთ ის ცოლად, რომ მორწმუნეებისთვის ცოდვა არ გამხდარიყო მათი შვილობილების ცოლების შერთვა, მათი გაშვების შემდეგ"*** *(აჰზაბი 33/37)*

აიათიდან ჩანს, რომ თავად უზენაესს ალლაჰს უნდოდა, რომ ალლაჰის შუამავალს ﷺ ცოლად ზეინაბი მოეყვანა. ამ ბრძანების აზრი მდგომარეობს იმაში, რომ აქ მამაკაცს ნება ეძლევა საკუთარი შვილობილის ყოფილ მეუღლეზე დაქორწინდეს და ალლაჰის შუამავალმა ﷺ საკუთარ მაგალითზე აჩვენა ეს. უზენაესი ალლაჰის ამ ბრძანების შემდეგ, რომელიც წმინდა მუჰამმედის ზეინაბზე დაქორწინებას გულისხმობდა, ნათელი გახდა, რომ ადამიანისთვის მამობილი იგივე არ არის, რაც ღვიძლი მამა.





## 7. ქორწინება უმმუ სელემეზე

მართლმორწმუნეთა დედა- უმმუ სელემე ერთ-ერთი პირველი მუსლიმი იყო და ის გახლდათ იმათგან, რომლებმაც ეთიოპიაში ჰიჯრეთი შეასრულეს. მან უარყო აბუ ბაქრისა და ომარის წინადადებები და ცოლად წმინდა მუჰამმედს ﷺ გაჰყვა. ის უაღრესად შორსმჭვრეტელი ქალი იყო და ქალებთან დაკავშირებული საკითხების ახსნაში შეუფასებელი როლი ითამაშა.

## 8. ქორწინება უმმუ ჰაბიბეზე

უმმუ ჰაბიბა მექქელი წარმართების ერთ-ერთი ლიდერის, აბუ სუფიანის ქალიშვილი იყო. მან ისლამი ერთ-ერთმა პირველმა მიიღო და ქმართან ერთად ეთიოპიაში ჰიჯრეთი შეასრულა. იქ მისმა მეუღლემ ქრისტიანობა მიიღო, რის შემდეგაც გარდაიცვალა. უმმუ ჰაბიბე ქრისტიანებს შორის უცხო ქვეყანაში მარტო დარჩა. მაშინ ალლაჰის შუამავალმა ეთიოპიის მეფესთან წერილი გაგზავნა, რომელშიც უმმუ ჰაბიბეზე დაქორწინების სურვილს გამოთქვამდა. მით უმეტეს, მას მექაში დაბრუნება აღარ შეეძლო იმიტომ, რომ აბუ სუფიანის ხელში ჩავარდებოდა. როდესაც აბუ სუფიანმა გაიგო, რომ ალლაჰის შუამავალი (ს.ა.ვ.) მის შვილზე დაქორწინდა, მუსლიმების დევნა რამდენადმე შეასუსტა.

## 9. ქორწინება ჯუვაირიაზე

მურაისის ბრძოლის დროს მუსლიმებმა იუდეველები დაამარცხეს და დაახლოებით 700 ადამიანი ტყვედ





აიყვანეს. ტყვეთა შორის ბენი მუსტალიყის ტომის ბელადის ქალიშვილი, ჯუვაირიაც იყო, რომელმაც ბრძოლის დროს ქმარი დაკარგა. იგი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და გათავისუფლება თხოვა. წმინდა მუჰამმედი ﷺ დათანხმდა და მისი გამოსასყიდი თვითონვე გადაიხადა. როდესაც ჯუვაირიას მამა ქალიშვილის წასაყვანად მივიდა, ამ უკანასკნელმა განუცხადა, რომ მედინაში რჩება და წმინდა მუჰამმედს ﷺ გაჰყვა ცოლად. ალლაჰის შუამავალი ﷺ იმ დროს უკვე 60 წლის იყო. ამ ქორწინების აზრი მდგომარეობდა იმაში, რომ ჯუვეირიეს ცოლად მოყვანით, წმინდა მუჰამმედი სიძულვილით ანთებულ იუდეველებს ისლამისკენ გადახრიდა. ამ ქორწინების შედეგად მრავალმა ტყვე იუდეველმა ისლამი მიიღო.

### *10. საფია ბინტი ხუეზე ქორწინება*

მისი ნამდვილი სახელია ზეინაბი. მისი მშობლები წარჩინებული იუდეველები იყვნენ. მამა ბენი ნადირის ტომის ერთ-ერთი ბელადი გახლდათ, ხოლო დედა ბენი კურაიზას ტომის წარმომადგენელი იყო. ჰაიბერის ციხე-სიმაგრესთან გამართულ ბრძოლაში მუსლიმებმა იუდეველები დაამარცხეს, ზეინაბი კი ტყვედ ჩავარდა. ის წილად ხვდა ალლაჰის შუამავალს ﷺ და მიიღო მეტსახელი „საფიია“, რაც ნიშნავს „წილს, რომელიც ბელადს შეხვდა“

ამ ქორწინების არსი მდგომარეობდა იმაში, რომ მუსლიმებს თავი დაეცვათ იუდეველების სიძულვილის, ბოროტებისა და მზაკვრობისგან და მართლაც ამ ქორწინებამ ურთიერთობა, მუსლიმებს და იუდეველებს შორის რამდენადმე შეარბილა.





## 11. ქორწინება მარიაზე (უმმუ იბრაჰიმზე)

როდესაც ალლაჰის შუამავალმა ﷺ ეთიოპიის მმართველს ისლამის მიღება მოუწოდა, ამ უკანასკნელმა საჩუქრის სახით, წმინდა მუჰამმედს ﷺ მხევალი მარია გაუგზავნა. მარიამ ისლამი მიიღო და ალლაჰის შუამავალი მასზე დაქორწინდა. ამ ქორწინებიდან მათ გაუჩნდათ შვილი, იბრაჰიმი. შედეგად ეგვიპტელები ისლამის მიმართ სიმპატიით განეწყვნენ და მუსლიმებსა და ბიზანტიელებს შორის მომხდარი ომის დროს ნეიტრალიტეტი შეინარჩუნეს.

## 12. ქორწინება მეიმუნა ბინტ ჰარისზე

მეიმუნა ალლაჰის შუამავლის ბიძის აბბასის ცოლისდა იყო. ის გახლდათ უკანასკნელი ქალი, რომელზეც წმინდა მუჰამმედი ﷺ დაქორწინდა. მან მეიმუნა ცოლად ბიძის აბბასის წინადადებით, ხუდაიბიეს ზავის დადებიდან ერთი წლის შემდეგ მოიყვანა, როდესაც, მედინელი მუსლიმები ზავის თანახმად მექქაში ქააბისკენ გაეშურნენ. ამ ქორწინების აზრი იმაში მდგომარეობდა, რომ მუსლიმი ქალისთვის, რომელიც მექქაში წარმართებთან მარტო დარჩა, დახმარების ხელი გაეწოდებინა და ამავე დროს მექქელებისთვის კეთილი ნების ჟესტი ეჩვენებინა. ეს ჟესტი დროული გამოდგა და თავისი ნაყოფი მოიტანა. მექქელმა წარმართებმა დაიწყეს საუბარი იმის შესახებ, რომ წმინდა მუჰამმედი თანამემამულეებთან ურთიერთობებს ინარჩუნებდა და მათ ნაწილს გულები შეურბილდა.





**ძირითადი მიზეზები**

მრავალცოლიანობა მარტო ალლაჰის შუამავლისთვის ﷺ არ იყო დამახასიათებელი.

მისი ქორწინებები არ შემდგარა მხოლოდ მისი ახირებისა და გატაცებების გამო. თუ მის ქორწინებებს გავაანალიზებთ, აღმოჩნდება, რომ მათი უმრავლესობა შედგა მაშინ, როდესაც ის უკვე 60 წლის ასაკს იყო მიღწეული. არაგონივრულია იმაზე ფიქრი, რომ ადამიანს, რომელიც 60 წლის ასაკში არაახალგაზრდა ქვრივებზე ქორწინდება, თავის ვნებებს არის აყოლილი. ამას მისთვის დამატებითი დატვირთვის გარდა, არაფერი მოჰქონდა.

მისი ქორწინებების ძირითადი, სიღრმისეული მიზეზები, დაუცველი ქვრივების დაცვის ქვეშ აყვანაა.

მუსლიმთა დაცვა, წარმართებისა  და ქრისტიანებისგან.

არამუსლიმური ტრადიციების გაუქმება.

# ისლამში ოჯახის დაგეგმვა

ოჯახის დაგეგმვის პრაქტიკა, რომელსაც ასევე შობადობის კონტროლი ეწოდება, ადრეც არსებობდა ისე, როგორც ახლა არსებობს. დღეს ეს პრაქტიკა უფრო ფართო და მრავალფეროვანი ხდება. ოჯახის დაგეგმვის ფართო პროპაგანდა განსაკუთრებით მუსლიმებით დასახლებულ ქვეყნებში მიმდინარეობს, იქ ჩასახვის საწინააღმდეგო საშუალებები უფასოდაც კი რიგდება. განვიხილოთ, როგორ ადგილს იკავებს ის-





ლამში მსგავსი პრაქტიკა და როგორ უდგება ისლამი შობადობის კონტროლის საკითხს.

შობადობის კონტროლი არის ზომების ერთობლიობა, რომელსაც იღებენ ორსულობის თავიდან ასაცილებლად. ეს ზომები შესაძლებელია სამ ძირითად კატეგორიად დავყოთ: ბუნებრივი, მედიკამენტოზური და ქირურგიული ჩარევა. შობადობის კონტროლის მიზანი არის — არ დაორსულდეს ქალი და არ მიეცეს შვილების გაჩენის საშუალება.

### *შობადობის კონტროლის მოკლე ისტორია*

ყოველ საზოგადოებაში ორსულობის თავიდან ასაცილებლად თავისი ზომები გამოიყენებოდა. ის ფაქტი, რომ თანამიმდევრები ალლაჰის შუამავალს აზლის (სქესობრივი აქტის შეწყვეტა შიგნით თესლის გადმოფრქვევის თავიდან აცილების მიზნით) შესახებ ეკითხებოდნენ, ლაპარაკობს იმაზე, რომ ჯერ კიდევ, იმ დროში მსგავს პრაქტიკას ადგილი ჰქონდა.

შობადობის კონტროლის დასაწყისი, რომელზეც ხშირად საუბრობენ ტელევიზიითა და გაზეთებით, უკეთებენ რეკლამას ყველგან (რომელიც ბოლომდე ცნობილი არ არის მსგავსი პრაქტიკის პლიუსები და მინუსები), მე-18 საუკუნიდან მოდის. თუ მანამდე ასეთ პრაქტიკას ბუნებრივი ხასიათი ჰქონდა, უკვე მე-18 საუკუნეში კაცობრიობა მივიდა შობადობის კონტროლის თანამედროვე კონცეფციამდე. ამ კონცეფციის ფუძემდებლად შეიძლება ჩაითვალოს ინგლისელი ეკონომისტი მალტუსი, რომელიც მივიდა იმ დასკვნამდე, რომ მოსახლეობა ზედმეტად სწრაფად იზრდება, ხოლო საარსებო საშუალებათა წარმოება მას ვერ ეწევა, ამიტომ ბუნებრივი რესურსები ყველას





არ ეყოფა და ეს აუცილებლად მიგვიყვანს ტოტალურ სიღარიბემდე და შიმშილამდე. ასე გახდა მალტუსი პირველი, ვინც ოჯახის დაგეგმვის, ანუ შობადობის კონტროლის თანამედროვე კონცეფცია ჩამოაყალიბა და ის მეცნიერულად დაასაბუთა. მალტუსმა ადამიანებს შეთავაზა დაქორწინებულიყვნენ მოგვიანებით, ან საერთოდ უარი ეთქვათ ოჯახის შექმნაზე, ვინაიდან მოსახლეობასა და რესურსებს შორის ბალანსის შენარჩუნება მხოლოდ ასე გახდებოდა შესაძლებელი.

შემდგომში საფრანგეთსა და ამერიკაში ჩატარებული კვლევები მიეძღვნა ქალის ორსულობისგან სრული დაცვის მეთოდის ძებნას. მსგავსი გამოკვლევების შედეგად, მე-19 საუკუნის ბოლოს მამაკაცებისა და ქალების სტერილიზაციის მეთოდიკის შემუშავება დაიწყეს.

ამრიგად, შობადობის კონტროლის სფეროში ჩატარებულმა გამოკვლევებმა, რომელიც მე-18 საუკუნეში დიდ ბრიტანეთში დაიწყო, მე-19 საუკუნის ბოლოს გავრცელება მთელ ევროპასა და ამერიკაში ჰპოვა.

ყურადღება უნდა მივაქციოთ შემდეგს: შობადობის კონტროლის განვითარებასა და პოპულარიზაციაში გამოკვლევების დაწყება ემთხვევა ინდუსტრიალიზაციის აღმავლობას ევროპასა და ამერიკაში. ამ მსოფლგაგების თანახმად, თითოული დაბადებული ბავშვი აღიქმება როგორც არსება, რომელიც კონკურენციას გაუწევს იმ ადამიანებს, რომლებიც უკვე ცხოვრობენ დედამიწაზე, შეჭამს მათ საკვებს და გაანადგურების იმ სიკეთეს, რომლითაც ისინი სარგებლობენ. დასავლელი ადამიანების უუნარობას რაიმე გაიღონ და სხვებს გაუნაწილონ გახდა იმის მიზეზი,





რომ შობადობის კონტროლის პრაქტიკამ ფართო გავრცელება შეიძინა და პოპულარული გახდა.

## ევროპაში შობადობის კონტროლის გავრცელების მიზეზები

### *1. დასავლეთის საზოგადოებაში ოჯახმა მნიშვნელობა დაკარგა*

ოჯახური კავშირები დასავლეთის საზოგადოებაში უფრო სუსტი და ნაკლებად მყარია, ვიდრე აღმოსავლეთის საზოგადოებებში. ქორწინების აკრძალვამ, რომელიც არსებობს ზოგიერთ ქრისტიანულ კონფესიებში, ქალებს და მამაკაცებს, რომლებსაც ერთად ცხოვრების არც უნარი გააჩნიათ და არც სურვილი, მაგრამ გაყრის საშუალება არ აქვთ, უბიძგა ქორწინების გარე კავშირებისკენ. განსაკუთრებით, ამის აშკარა გამოვლინება დაიწყო მე-19 საუკუნეში, როდესაც მორალური გახრწნილება პათოლოგიური გახდა. შედეგად მეუღლეები, რომლებსაც ერთმანეთის მიმართ ყოველგვარი გრძნობები გაუქრათ, მაგრამ აკრძალვის გამო გაყრას ვერ ახერხებდნენ, მთელი ძალებით ცდილობდნენ ბავშვები არ გაეჩინათ, რათა საკუთარი თავი ზედმეტი მიჯაჭვულობითა და პასუხისმგებლობით არ დაეტვირთათ. ცოლ-ქმარმა, რომლებსაც ოჯახური ურთიერთობების განვითარება არ სურდათ, უპირატესობა შობადობის კონტროლს მიანიჭეს.





## 2. ქალები წავიდნენ წარმოებებში

მეორე მსოფლიო ომის შემდეგ დასავლეთის ქვეყნებში მწვავედ იგრძნობოდა მამაკაცების უკმარისობა. ამიტომ ქარხნებსა და ფაბრიკებში ავადმყოფი და დასახიჩრებული მამაკაცების ნაცვლად, მასიური წესით ქალების აყვანა დაიწყეს. სხვა სიტყვებით, მეორე მსოფლიო ომის შემდეგ დასავლეთის ქვეყნებში ეკონომიკის აღმავლობის ამოცანა ძირითადად ქალებს დააწვათ მხრებზე. წარმოებათა ხელმძღვანელებისთვის მნიშვნელოვანი იყო, არ მიეცათ ქალებისთვის შვილების გაჩენის შესაძლებლობა, რათა არ დაეკარგათ სამუშაო ძალა და არ დაეშვათ შრომის ეფექტიანობის შემცირება. სანამ ქალების ფიზიკური და ფსიქოლოგიური ჯანმრთელობისთვის მავნე, ამ პრაქტიკას ნერგავდნენ, შობადობის კონტროლის კონცეფცია შეუმჩნეველი იყო, მაგრამ წარმატებით ჩაიდო ქვეცნობიერებაში და ქალებში აღიქმებოდა როგორც ემანსიპაციის პროდუქტი და მამაკაცებთან თანასწორობის ნიშანი, რამაც ნიადაგი მოამზადა ამ აზრის განვითარებისა და გავრცელებისთვის.

## 3. არასაქორწინო კავშირებმა ფართო გავრცელება ჰპოვა

დასავლეთის საზოგადოებაში მყარი ოჯახური კავშირების არარსებობა გახდა იმის მიზეზი, რომ ადამიანებმა დაიწყეს უპირატესობის მინიჭება არასაქორწინო ურთიერთობებისთვის. ზნეობრიობის დაცემამ საქმე იქამდე მიიყვანა, რომ სულ უფრო მეტმა ქალმა ფულის გამომუშავება საკუთარი სხეულით დაიწყო. სექსი დამოუკიდებელი ფასეულობა გახ-





და. სექს-ინდუსტრიის შემდგომი განვითარების და გაფართოების გზაზე ერთადერთ პრობლემად დაფეხმძიმების საშიშროება რჩებოდა. მაშინ დასავლეთმა უპირატესობა საკუთარი ვნებების აყოლას მიანიჭა, განახორციელა რა შობადობის კონტროლი. როგორც ვხედავთ, ეს კონცეფცია დასავლეთიდან სწორედ იმ დროს მოვიდა, როდესაც მორალურმა გახრწნილებამ აპოგეას (მაქსიმუმს, ზედა ზღვარს) მიაღწია.

## *4. ეგოცენტრიზმი და სიხარბე*

ყველაზე გავრცელებული დაავადება დასავლეთის საზოგადოებაში არის ეგოიზმი. ასეთ საზოგადოებაში ადამიანებს არ შეუძლიათ და არ უნდათ გაყოფა. ისინი დაკავებულნი არიან თავიანთი ახირებებით, მათ არ სჭირდებათ შვილები, რომლებიც დროს, ძალებს ართმევენ და მათგან თვითშეწირვას ითხოვენ. ამიტომ დასავლეთის საზოგადოებაში, რომელიც დაფუძნებულია მატერიალიზმზე, ბავშვებს უკვე ისე უყურებდნენ როგორც რაღაც საფრთხეს, რომელიც ხელჰყოფდა რესურსებს, მოქალაქეთა კეთილდღეობას და დაბლა სწევდა ქვეყნის ეკონომიკური განვითარების დონეს. დასავლეთში დროდადრო ჩნდებიან მალტუაზიანობის მიმდევრები, რომლებიც საუბრობენ იმის შესახებ, რომ ადამიანთა რიცხვის ზრდის გამო, დაიწყება რესურსების უკმარისობა და კაცობრიობა დასაღუპად განწირული აღმოჩნდება. ყოველივე ეს მხოლოდ იმის მაჩვენებელია, რომ ეს ადამიანები ბრმები, ხარბები და ეგოცენტრულები არიან უზენაესი ალლაჰის ურიცხვ წყალობებთან მიმართებაში. უილიამ კრუხის გამოკვლევები და მცდარი დასკვნები, რომლებიც შორს დგას უზენაესის იმედზე ყოფნასთან, დასავლური





მენტალიტეტის კიდევ ერთი მაჩვენებელია. მან 1868 წელს დაასკვნა, რომ 30 წლის განმავლობაში ხორბალი ზრდას შეწყვეტდა და შიმშილობის გამო ადამიანები დაიღუპებოდნენ. თუმცა 30 წლის შემდეგ იმდენი ხორბალი მოიყვანეს, რომ ა.შ.შ.-სა და არგენტინაში ჭარბი მოსავალი დაწვეს. თუმცა დასავლეთი თითქმის დაეუფლა ყველა მიწიერ რესურს, მაგრამ სიხარბე მათ გაძღომის საშუალებას არ აძლევს და დიდი მონდომებით შობადობის კონტროლის პროგრამას შეუდგნენ. შობადობის კონტროლის პროგრამა მასიური მე-19 საუკუნეში გახდა და შობადობის შემცირების სახით თავისი ნაყოფი მოიტანა, რაც აღქმული იქნა, როგორც ნამდვილი წარმატება.

### *პრობლემები, რომლებიც წარმოიქმნა დასავლეთში შობადობაზე კონტროლის განხორციელების შედეგად*

**1. სექსუალური თავაშვებულობა:** ჩასახვის საწინააღმდეგო საშუალებების განვითარებამ და გავრცელებამ საქმე საყოველთაო სექსუალურ თავაშვებულობამდე მიიყვანა. სექსუალური კონტაქტები დაფეხმძიმების საფრთხეს აღარ ქმნიდა, ამიტომ ადამიანები არასაქორწინო კავშირებს მარტივად ეკიდებოდნენ. სიტუაცია იქამდე მივიდა, რომ ზნეობის დაცემა მასიური კლერიკალურ გარემოშიც კი გახდა მაშინ, როცა ეკლესია თავად უნდა ყოფილიყო მორალის ბურჯი.

**2. ვენერიული დაავადებების გავრცელება:** საყოველთაო სექსუალური თავაშვებულობამ თავის მხრივ საქმე სხვადასხვა ვენერიული დაავადებების მასობრივ გავრცელებამდე მიიყვანა. არასაქორწი-





ნო კავშირების პოპულარიზაციამ დასავლეთის საზოგადოებაში, რომელიც შორს დგას ფიზიკური და სულიერი სისუფთავისგან, სქესობრივი გზით გადამდები დაავადებების ფართო გავრცელება გამოიწვია, რამაც მომავალი თაობების ჯანმრთელობა და თვით არსებობაც კი საფრთხის ქვეშ დააყენა.

**3. ხანდაზმული მოსახლეობის გაზრდა**: პრაქტიკაში შობადობის კონტროლის მასიური დანერგვის შედეგად დასავლეთის ქვეყნებში გაიზარდა ხანდაზმულ მოქალაქეთა რიცხვი. საზოგადოებამ, რომელმაც დაივიწყა როგორ გამოიყურება ახალგაზრდობა დაიწყო საშუალების ძებნა იმისათვის, რათა ეს სახედანაოჭებული, ნერვიული და ეგოისტი ადამიანები თავიდან მოეშორებინა და გამოსავალი ნახა იმაში, რომ ისინი მოხუცთა სახლებში გაამწესა. დასავლეთის საზოგადოება მოხუცთა საზოგადოებად გადაიქცა. ბოლოსდაბოლოს დასავლეთის ქვეყნებმა გაიცნობიერეს თავიანთი პოლიტიკის შეცდომა და გადახედეს რა არსებულ კონცეფციებს, შობადობის წახალისება დაიწყეს.

## ისლამის მიდგომა შობადობის კონტროლის საკითხის მიმართ

იმისათვის, რომ უკეთ გავიგოთ ისლამის მიდგომა ამ საკითხის მიმართ, უნდა გავერკვეთ იმ მიზეზებში, რომლებზეც ჩვეულებრივ ეყრდნობიან ისინი, რომლებიც შობადობის კონტროლისა და ოჯახის დაგეგმვის მიზანშეწონილობას იცავენ. უკანასკნელ წლებში





მუსლიმურ საზოგადოებებში ოჯახის დაგეგმვის პრაქტიკას, ჩვეულებრივ, შემდეგი მიზეზები აქვს:

1. სიღარიბე და ძვირი ცხოვრება;

2. შიმშილის შიში;

3. იმ აზრის გავრცელება, რომ ბევრი შვილის გაზრდა შეუძლებელია (ან ძალიან ძნელია);

4. ქალების სურვილი არ გაიფუჭონ ფიგურა;

5. მეძუძური დედების შიში იმაზე, რომ ახალი ფეხმძიმობა უკვე არსებულ შვილს ზიანს მიაყენებს.

დიდად სამწუხაროა ის ფაქტი, რომ მუსლიმური სახელმწიფოების უმრავლესობა მესამე სამყაროს ქვეყნებს წარმოადგენს და ეკონომიკურ და სოციალურ პრობლემებს განიცდის, ამის მიზეზია, ის რომ შობადობის კონტროლის პრაქტიკა პოპულარული გახდა. გარდა ამისა, დასავლეთის მდიდარი და „სულგრძელი" ქვეყნების სპონსორულმა დახმარებამ, ხელი შეუწყო მოცემული პრაქტიკის განვითარებასა და პოპულარიზაციას. ჩვენი მართლმორწმუნე ძმების ყურადღება, ერთ კანონზომიერებას უნდა მივაპყროთ: საზოგადოება, სადაც შიმშილის გამო ბავშვების გაჩენის ეშინიათ გადასაშენებლად არის განწირული. უზენაესმა ალლაჰმა უამრავი სიკეთე გვიწყალობა, ჩვენ მათ ნაწილს ვხედავთ, ნაწილს —ვერა. ამიტომ სარჩო და მომავალი კეთილდღეობა უზენაესის ხელშია. ბავშვების არგაჩენა სარჩოს მოპოვებასთან დაკავშირებული შესაძლო პრობლემების გამო იმ ბუნებასთან წინააღმდეგობაში შესვლას ნიშნავს, რომელიც მან გვიბოძა. სურებში „ენღამი" და „ისრა" ყოვლისშემძლე გამჩენი ბრძანებს: ***„...არ დახოცოთ შვილნი თქვენნი***





***სიდუხჭირის გამო. მხოლოდ ჩვენ გაძლევთ სარჩოს თქვენც და მათაც..."*** *(ენ'ამი 6/151, ისრა 17/31)*

ამ აიათებში უზენაესი ალლაჰი არიგებს მათ, რომლებიც თავიანთ შვილებს სიღარიბის შიშით კლავენ და ამბობს, რომ სარჩოს ის თავად გვაძლევს. სხვა აიათში ნაბრძანებია: ***„და არ მოიძებნება დედამიწაზე სულიერი, ალლაჰს რომ არ მიეცა მისთვის სარჩო"*** *(ჰუდი 11/6)* ამ აიათიდან გამომდინარეობს, რომ ყველაზე პატარადან ყველაზე დიდამდე  ყველა ცოცხალი არსების გამოკვება გარანტირებულია. მომდევნო აიათში უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„უთუოდ, წახდენილ იქმნენ, რომელთაც უგუნურებითა და უმეცრებით დახოცეს თავიანთი შვილნი. და რომელთაც, ალლაჰზევე გადაბრალებით, ალლაჰის საზრდოდ ნაბოძნი აიკრძალეს. უეჭველად, ჭეშმარიტ გზას ამცდარნი არიან ეგენი და არ იქნება, რომ დაადგნენ ჭეშმარიტ გზას!"*** *(ენ'ამი 6/140)*

ამ აიათში უზენაესი ალლაჰი  გაფრთხილებას აძლევს არაბების ორ უძველეს ტომს, ბანუ რაბისა და ბანუ მუდდარს, რომლებიც შვილებს სიღარიბის წინაშე შიშის გამო კლავდნენ და სარჩოს მოპოვებაზე ძალიან დარდობდნენ.

ალლაჰის შუამავლის ﷺ სიტყვები „დაქორწინდით და გამრავლდით" მიუთითებს იმაზე, რომ მუსლიმებიპირიქით, თავიანთი რიცხვის ზრდას უნდა ესწრაფვოდნენ. აიათებსა და ჰადისებში მოყვანილი მტკიცებულებებიდან გამომდინარეობს დასკვნა, რომ არასწორი იქნება შვილების არ გაჩენა სიღარიბის შიშის გამო. ამასთან ერთად, სასარგებლო იქნება ფეხმძიმობის შეწყვეტის მეთოდებთან დაკავშირებით მეცნიერთა აზრის მოყვანა.





***მეცნიერთა აზრი ოჯახის დაგეგმვის საკითხთან დაკავშირებით.***

ამ საკითხთან დაკავშირებით მუსლიმი სწავლულების აზრი ორად გაიყო:

**პირველი მოსაზრება:**

შობადობის კონტროლი დაუშვებელია, გარდა იმ შემთხვევებისა, როდესაც ამის სერიოზული საფუძველი არსებობს. მაგალითად, ქალის ავადმყოფობა, ჩვილი ბავშვის არსებობა, თვით მშობიარობის უკუჩვენება, მაგრამ ნებისმიერ შემთხვევაში საჭიროა პროფესიული სამედიცინო დასკვნა. სწავლულები თვლიან, რომ ოჯახის დაგეგმვის პრაქტიკა ნიშნავს ალლაჰისა და მისი თავისებურებისადმი („არ-რაზაყ— სარჩოს მომცემი“) უნდობლობას. ეს, ასევე ნიშნავს, რომ ადამიანი თავის გონებასა და შეზღუდულ აზროვნებას უფრო ენდობა, ვიდრე უზენაეს ალლაჰს.

**მეორე მოსაზრება:**

იმ პირობით, რომ ქალის ჯანმრთელობას საშიშროება არ ექმნება და არ იქნება დარღვეული მორალური და ეთიკური ნორმები, მეუღლეებს შეუძლიათ გამოიყენონ ჩასახვის საწინააღმდეგო საშუალებები თავიანთი შვილების რაოდენობის დასარეგულირებლად.

ამ მოსაზრებათა გასაანალიზებლად, საჭიროა განვიხილოთ მეთოდები, რომლებიც გამოყენებულია შობადობის კონტროლისთვის.

**1. აზლი:** სქესობრივი აქტის შეწყვეტა ფეხმძიმობის თავიდან ასაცილებლად. ალლაჰის შუამავალს აძლევდნენ კითხვას ამ მეთოდთან დაკავშირებით და





ცნობილია, რომ მას ის არ აუკრძალავს, თუმცა მან თქვა: *„ალლაჰი ბავშვს დაბადების საშუალებას მაშინ მისცემს, როცა თავად მოისურვებს და არასწორია ამისთვის ხელის შეშლა“ (ბუხარი; იბნ მაჯა, ნიქახი 30)*

გარდა ამისა, მან ბრძანა: *„ალლაჰმა ყველა სული დაავალდებულა, რომ ამ სამყაროში განკითხვის დღემდე მოვლენილიყო, აკეთებთ აზლს თუ არა“ (ბუხარი, ნიქახი 42; მუსლიმი, ნიქახი 1458)*

**2. უსაფრთხო დღეების განსაზღვრა:** ინტიმური კავშირებისთვის უსაფრთხო დღეების არჩევა. მაგრამ ეს, ორი მეთოდი სრულ გარანტიას არ იძლევა. თუ უზენაესი ალლაჰი მოისურვებს, ქალი დაფეხმძიმდება

**3. ჩასახვის საწინააღმდეგო პრეპარატებისა და დაცვის მექანიკური საშუალებების გამოყენება.**

მიუხედავად იმისა, რომ ფეხმძიმობის შესაწყვეტად ეს მეთოდი უფრო საიმედოა, ამას, ჩვეულებრივ, ქალის ორგანიზმი ჰორმანალურ დისბალანსამდე მიჰყავს და დაავადებათა ირიბ მიზეზს წარმოადგენს, ამიტომ მუსლიმი სწავლულები ამ მეთოდს არ იწონებენ, მით უფრო, რომ ჩასახვის საწინააღმდეგო აბებს მრავალი გვერდითი ეფექტი გააჩნია, რაც ცუდად აისახება ქალის ფიზიკურ და ფსიქიურ მდგომარეობაზე.

**4. აბორტი:** ეს არის ქალის საშვილოსნოდან ნაყოფის ამოყვანა დანაწევრებით ან სხვა რომელიმე გზით. ეს მეთოდი ქალის სიცოცხლეს ხშირად საფრთხის ქვეშ აყენებს. მით უფრო, რომ აბორტსა და ისლამმამდელ პერიოდში სიღარიბის წინაშე შიშის გამო, არაბების მიერ შვილების მიწაში ცოცხლად დამარხვას შორის





არანაირი სხვაობა არსებობს. ისლამი აბორტებს კატეგორიულად კრძალავს.

ისლამი, რომელმაც იდეალური სამართლიანობა მოიტანა, არა მარტო კრძალავს არდაბადებული ბავშვის მკვლელობას, არამედ მისთვის მემკვიდრეობის უფლების ჩამორთმევის წინააღმდეგაც კი გამოდის. ჩანასახის მკვლელობისთვის ალლაჰის შუამავალმა ﷺ 100 ცხვრის ფასის შესაბამისი ოდენობის დიეთის გადახდა ბრძანა. თანამედროვე მედიცინამ დაამტკიცა, რომ აბორტი ქალის ჯანმრთელობისთვის ძალიან მავნებელი და სახიფათოა, ამიტომ დასავლეთის ზოგიერთ ქვეყანაში ის აკრძალულია კანონით.

**5. სტერილიზაცია:** ფეხმძიმობის თავიდან აცილების მეთოდი, რომელიც ეწინააღმდეგება ადამიანის ბუნებას. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„...და უეჭველად, ვუბრძანებ მათ სახე უცვალონ ალლაჰის გაჩენილს." და ვინც ალლაჰის მაგივრად ეშმაკს აიყვანს მეგობრად, აშკარად დაზარალდება იგი."*** *(ნისა 4/119)*

აიათიდან გამომდინარეობს, რომ ყველა ცვლილება, რომელიც არღვევს ბუნებრივ ბალანსს და ეწინააღმდეგება ბუნებას აკრძალულია.

როგორც ვხედავთ ზოგიერთი მეთოდი, რომელიც გამოყენებულია შობადობის კონტროლისთვის ისლამის მიერ ნებადართულია, ხოლო ზოგიერთი—აკრძალული. აქ დაცული უნდა იყოს ბუნებრიობის პრინციპი, შენარჩუნდეს შთამომავლობა და ჯანმრთელობა. ყველა მეთოდი, აზლისა და ქალის უსაფრთხო დღეების გამოთვლის გარდა, ქალის ჯანმრთელობას ემუქრება.





**დასკვნა:**

მოსახლეობა არის ნებისმიერი ქვეყნის მთავარი სიმდიდრე. ქვეყნებში, იქ სადაც ოჯახის დაგეგმვის პრაქტიკა მასიური გახდა, ფართოდ გავრცელდა პროსტიტუცია, გარყვნილება და ეგოცენტრიზმი.

დასავლეთის ქვეყნები, რომლებიც ასობით წლის განმავლობაში ისლამურ ქვეყნებს უწევდნენ ექსპლუატაციას ძლიერ შეშფოდნენ იმით, რომ მათი მოსახლეობის რიცხვი მცირდებოდა მაშინ, როცა მუსლიმურ ქვეყნებში მისი რაოდენობა მხოლოდ იზრდებოდა. მათ მოიგონეს ომზე უფრო იაფი, მაგრამ ეფექტური მოსახლეობის განადგურების მეთოდი და გაატარეს რა ფართო თაღლითობა სახელწოდებით „მძიმე ეკონომიკური მდგომარეობა", პოპულარიზაცია გაუკეთეს შობადობის კონტროლის კონცეფციას. დასავლეთის ქვეყნები მილიონობით დოლარს ხარჯავენ ჩასახვის საწინააღმდეგო საშუალებების საწარმოებლად და გასავრცელებლად და ცდილობენ ყველა დაარწმუნონ, რომ ასე ებრძვიან სიღარიბეს მაშინ, როდესაც ნაკლები რაოდენობის სახსრებით შესაძლებელი იყო მრავალი ფაბრიკა-ქარხნის აშენება და სიღარიბისგან ადამიანთა ხსნა. მათი მიზანია არა სიღარიბესთან და შიმშილთან ბრძოლა, არამედ მუსლიმური მოსახლეობის ნელი და მზაკვრული განადგურება. მაშინ, როდესაც მუსლიმურ ქვეყნებში პროპაგანდას უწევს ოჯახის დაგეგმვას, დასავლეთი თავის სახელმწიფოებში სპერმის ბანკებს სულ უფრო აფართოებს.

ბავშვის დაბადება და აღზრდა ძალიან მნიშვნელოვანი საკითხია. ქვეყნის, ხალხის მომავლის დაცვა, კულტურისა და ცივილიზაციის შენარჩუნება დამოკი-





დებულია მოსახლეობის რაოდენობაზე. მოსახლეობის მრავალრიცხოვნება არ არის ნეგატიური ფაქტორი, რომელიც ქვეყნის განვითარებას ამუხრუჭებს. პირიქით, თითოეული ინდივიდი არის ცალკეული, გონებრივი პოტენციალი, აღმოჩენა, გამოგონება.

მეცნიერებმა შენიშნეს, რომ თუ ოჯახში ერთ ბავშვზე მეტია, ეს უკეთეს გავლენას ახდენს ახალგაზრდა თაობის ფსიქო-სოციალურ განვითარებაზე.

მუსლიმები ბავშვების დაბადების საკითხს რაციონალურად და გონივრულად უნდა მიუდგნენ, არ წამოეგონ ოჯახის დაგეგმვის პროპაგანდას, რომელიც მაცდურად არ გამოიყურება, მაგრამ პერსპექტივაში ეს არის საზოგადოების ნელი სიკვდილი. ამ საკითხში მხედველობაში უნდა მივიღოთ ყველა მორალური, ეკონომიკური, სოციალური და სამედიცინო ასპექტი და ადამიანის ბუნების წინააღმდეგ წასვლით არ დავარღვიოთ რელიგიური ბრძანებები.

## ისლამის მიერ აკრძალული შემოსავლები

მაშინ, როცა უსამართლობამ და ტირანიამ ისე, როგორც ღამის წყვდიადმა სამყარო დაფარა, ალლაჰმა თავისი ნათელი გადმოაფრქვია და ზეგარდმოავლინა ისლამი იმისათვის, რათა დახმარებოდა უსახლკაროებსა და ჩაგრულებს. ისლამმა, რომელმაც თავისი მარადიული და ბრძნული პრინციპებით ადამიანს ამ ქვეყანაზეც და მარადიულ სამყაროშიც ბედნიერად ცხოვრების საშუალება მისცა, განსაკუთრებული ყურადღება სამართლიანობის დაცვაზე გაამახვილა. და-





ავალდებულა მუსლიმები, რომ პატიოსნები ყოფილიყვნენ და სხვა ადამიანების უფლებები არ შეელახათ. სურაში „ნაჰლი" უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„უეჭველად, ალლაჰი ბრძანებს სამართლიანობას, სიკეთის კეთებას და ნათესავებზე დახმარებას. და კრძალავს სიძვას, გასაკიცხ ქმედებებს და უსამართლობას..."*** *(ნაჰლი 16/90)* ამ აიათში ნაბრძანები გვაქვს, რომ სამართლიანები ვიყოთ. ამგვარად, ისლამი უსამართლობის, ტირანიის, სიცოცხლის, პატივისა და ქონების ნებისმიერი საფრთხის კატეგორიული წინააღმდეგია. ის ასევე კრძალავს არაღვთისნიერი გზით შემოსავლების მიღებას, რაც ზიანს აყენებს, როგორც ადამიანებს, ასევე საზოგადოებას.

ამ ნაწილში ჩვენ განვიხილავთ არაღვთისნიერი გზით შემოსავლის მიღების მეთოდებს, ისლამის დამოკიდებულებას ამ მეთოდებისადმი და სასჯელს მსგავსი დარღვევებისთვის.

## ისლამის დამოკიდებულება მევახშეობის მიმართ

ისლამში მევახშეობა კატეგორიულად აკრძალულია და ყურანში მათ შესახებ, რომლებიც მოცემულ აკრძალვას არღვევენ, ნაბრძანებია, რომ მათ ალლაჰის წინააღმდეგ ომი დაიწყეს.

სიტყვის **„რიბა"** (მევახშეობა) ლექსიკური მნიშვნელობა არის „გაზრდა, გამრავლება". ისლამის სამართალში „რიბა" ნიშნავს ადამიანისთვის ფულის ან ქონების სესხებას და კაპიტალის გაზრდა იმის ხარჯზე,





რომ მევალე ძირითად კაპიტალთან ერთად, იხდის დამატებით თანხას (პროცენტს). თანაც ძირითად ვალზე

დამატებული ეს ნაწილი, შეიძლება გამოხატული იყოს ან ფულში, ან ქონებაში, ან რაღაც მომსახურეობაში. .

მაგალითად, თუ მდიდარი ადამიანი იმას, ვინც მასთან ფულის სასესხებლად მიდის ეტყვის: „მე მოგცემ 1000 დოლარს, მაგრამ იმ პირობით, რომ ერთი თვის შემდეგ 1250 დოლარს დამიბრუნებ“, ეს მევახშეობა იქნება. ბანკის კრედიტები და სესხები ასევე ამ კატეგორიაში შედის. გარდა ამისა, საქონლის გასესხება მეტი რაოდენობის იმავე საქონლით შემდგომი გადახდით, ან ერთგვაროვანი საქონლის არათანაბარი გაცვლა „რიბა“-აა.

მაგალითად თუ ადამიანი თავის მეზობელს აძლევს 50 კილოგრამ ფქვილს იმ პირობით, რომ ერთი კვირის შემდეგ მან 100 კილოგრამი უნდა დაუბრუნოს, ეს იქნება „რიბა“. ასევე მევახშეობაა, თუ ადამიანი 20 კილოგრამ დაბალხარისხიან ატამს 10 კილოგრამ პირველხარისხოვანზე გაცვლის. მოვიყვანთ შემთხვევას თანამიმდევრების ცხოვრებიდან. ერთხელ, ბილალმა დაბალხარისხიანი ფინიკები ორჯერ ნაკლებ პირველხარისხოვანზე გაცვალა იმისათვის, რათა ალლაჰის შუამავლისთვის მიეტანა. როდესაც ამის შესახებ გაიგო, ალლაჰის შუამავალმა ﷺ თქვა: *„ვაი შენ! ეს ხომ რიბაა! ასე არ გააკეთო! თუ (კარგი) ფინიკები გინდა, შენი გაყიდე და აღებული ფულით ისინი იყიდე, რომელიც შენ გემოვნებაში ჯდება“. (ბუხარი, ვაკალია 11)*

***„რომელნიც მევახშეობას ეწევიან, (აღდგომის დღეს) ვერ აღსდგებიან (სხვაგვარად), თუ არა ისე,***





***როგორც აღსდგება ეშმაკის შეხებით გაგიჟებული. აი, ეს იმისთვის, რომ თქვეს მათ: ვაჭრობა ხომ იგივე მევახშეობაა! ალლაჰმა კი ნება დართულ ჰყო ვაჭრობა და აკრძალა მევახშეობა. ვისაც დარიგება მოუვიდა თავისი ღმერთისგან და თავი ანება, მისია რაც უწინ იყო: და საქმე მისი ალლაჰს ეკუთვნის; ხოლო ვინც დაუბრუნდეს, ეგენი არიან ბინადარნი ცეცხლისა, სადაც სამუდამოდ დარჩებიან."*** *(ბაყარა 2/275)*

უზენაესი ალლაჰი ადამიანებს, რომლებიც მთელი სიცოცხლის მანძილზე მევახშეობით არიან დაკავებულნი, შმაგ შეშლილებთან ათანაბრებს. უზენაესი ალლაჰი სურაში „ზილზალ" ამბობს, რომ ნებისმიერი ქმედება, კარგი თუ ცუდი, მისაგებლის გარეშე არ დარჩება.

აიათში ნათლად არის ნაჩვენები იმის მიზეზი, რისთვისაც მთელი ცხოვრების მანძილზე მევახშეობით დაკავებული ადამიანები, განკითხვის დღეს, საშინელი სანახავნი იქნებიან. ისინი, რომლებიც მევახშეობას ეწევიან, არა მარტო აგრძელებენ იმის კეთებას, რაც უზენაესმა ალლაჰმა აკრძალა, არამედ ვაჭრობას მევახშეობასთან ათანაბრებენ და ამბობენ: „ვაჭრობა იგივეა, რაც მევახშეობა". ამით, მათ სურთ ვაჭრობას ალლაჰის მიერ აკრძალული საქმის სტატუსი მიანიჭონ და ამის გამო ყოვლიშემძლე გამჩენის რისხვას იწვნევენ. სარგებლის ამოღების თვალსაზრისით, ვაჭრობა და მევახშეობა, ერთი შეხედვით, ერთმანეთისგან არაფრით გამოირჩევა იმიტომ, რომ ერთსაც და მეორესაც თან ახლავს მატერიალური სარგებელი. მაგრამ მთავარია, არა სარგებლის მიღების თვით ფაქტი, არამედ ის, თუ როგორ ხდება ეს. ისლამში ვაჭრობა ნებადართულია. თვით ალლაჰის შუამავალი იყო ამით





დაკავებული და ცნობილი იყო თავისი პატიოსნებითა და საიმედოობით. ის ამბობდა: „სარჩოს 9/10 ვაჭრობაშია“ და მუსლიმებს პატიოსანი ვაჭრობით დაკავებას ურჩევდა. მან ბევრ ჰადისში მევახშეობა აკრძალა. ვაჭრობაში სარგებელთან ერთად რისკიც არსებობს. ადამიანს თავისი ფულის სარგებლით ამოღებაც შეუძლია და გაბანკროტებაც.

ვაჭრობაში საჭიროა ძალისხმევა, მუშაობა და ფულის პატიოსნად გამომუშავება მაშინ, როცა მევახშეობაში სარგებელი გარანტირებულია. კაპიტალის მფლობელები, გასცემენ რა კრედიტს, შემდეგ ფულს უფრო დიდი რაოდენობით იბრუნებენ, რაც არაღვთისნიერი და არასამართლიანია.

სწორედ ამაში მდგომარეობს იმათი უმეცრება, ვინც უსამართლო სარგებელს იღებს და ამასთან ამბობს: „მევახშეობისა და ვაჭრობის არსი ერთი და იგივეა“. პირველ შემთხვევაში ადამიანი მუშაობს, ძალისხმევას ახმარს, ხოლო მეორეში—ის, იღებს არასამართლიან სარგებელს და ფულს, იყენებს რა სხვა ადამიანების რთულ მდგომარეობას. უზენაესი ალლაჰი ახალისებს მათ, რომლებიც თავიანთი შრომით გამოიმუშავებენ სარჩოს მაშინ, როდესაც მევახშეობა კატეგორიულად აკრძალულია. უზენაესი ალლაჰი ჯოჯოხეთის მარადიული ცეცხლით ემუქრება მათ, რომლებიც მევახშეობით შეგნებულად არიან დაკავებულნი ან აქედან მიღებული ფულით სარგებლობენ. ის, ვინც დაუდევრობას იჩენს უზენაესი ალლაჰის კანონების მიმართ და მათ არ მისდევს, განკითხვის დღეს დამსახურების მიხედვით მიიღებს. სხვა აიათში უზენაესი ალლაჰი მევახშეობის საკითხს სხვა მხრიდან უდგება:





***„ალლაჰი კრძალავს მევახშეობას და ამრავლებს მოწყალების გაღებას. და ალლაჰს არ უყვარს არც ერთი ურწმუნო და ცოდვილი.“*** *(ბაყარა 2/276)*

უწინდელ რელიგიებში მევახშეობა, როგორც მოტყუებისა და არაღვთისნიერი შემოსავლის მიღების მეთოდი, ასევე აკრძალული იყო. უზენაესი ალლაჰი მევახშეობისგან მიღებულ შემოსავალს ბარაქას უკარგავს. მას, რაც ალლაჰის მიერაა აკრძალული, სიკეთე არ მოაქვს. სისტემა, რომელიც მევახშეობაზე არის დაფუძნებული, დასაღუპავადაა განწირული. ჩვენ ვხედავთ, თუ როგორ მიექანებიან გარდაუვალი ეკონომიკური კრახისკენ მევახშეობის ქსელში გახვეული ფინანსური კომპანიები. მაგალითის სახით შეიძლება მოვიყვანოთ მრავალი გაკოტრებული ფირმა და ზოგიერთი იმ ქვეყნის დაშლილი ეკონომიკა, რომლებიც კრედიტებს საერთაშორისო სავალუტო ფონდიდან იღებდნენ, მაგრამ პროცენტების გადახდა ვერ შეძლეს და თავიანთი ფინანსური უძლურების შესახებ გამოაცხადეს. უზენაესი ალლაჰი სურაში „ბაყარა“ ამბობს:***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰისა და თუ ხართ (ჭეშმარიტი) მორწმუნენი, უარი თქვით დარჩენილ პროცენტზე!“*** *(ბაყარა 2/278)*

აიათში იმათ, რომლებმაც ფული პროცენტით გასცეს და ძირითად სესხთან ერთად დანამატის მიღებაც უნდათ, ევალებათ, რომ არ აიღონ პროცენტი და მხოლოდ ძირითადი თანხის მიღებით დაკმაყოფილდნენ.

ზემოთმოყვანილი აიათის ზეგარდმოვლენის მიზეზი ძალიან საინტერესოა. გადმოცემებში, ნათქვამია, რომ ისლამის მიღებამდე ხალიდ იბნ ვალიდმა და აბბასმა ზოგიერთ თანატომელს ფული პროცენტით





ასესხეს. აიათის ზეგარდმოვლენის მომენტში ვალიდან პროცენტები დაგროვდა და ისინი საკმარისად დიდი თანხის მიღებას ელოდნენ. როდესაც აიათი ზეგარდმოვლინდა, ალლაჰის შუამავალმა ﷺ თქვა: *„იცოდეთ, ფულის პროცენტით გაცემა და აღება ისლამამდე (ჯაჰილიის დროს) იყო. ალლაჰმა ეს აკრძალა. ახლა აბასს პროცენტის აღების საშუალებას არ მივცემ“. (მაჯმუულ ზაინი ტომი 2. გვ. 22)* ამით მან მევახშეობა და არალვთისნიერი შემოსავლების ყველა სახე აკრძალა.

იბნ მასუდი გადმოგვცემს, რომ ალლაჰის შუამავალმა ﷺ დაწყევლა ყველა, ვინც ფულს პროცენტით გასცემდა და იღებდა. *(მუსლიმი, მუსაქატი 105-106, თირმიზი, ბუიუ 2; ბუხარი, ბუიუ 24, 25, 113; აბუ დაუდი, ბუიუ 4; იბნ მაჯა, თიჯარათი 58).*

აიათში გამოთქმა „თუ თქვენ ირწმუნეთ“ საკმარისად სიმბოლურია. ადამიანები და საზოგადოება, რომლებსაც ნამდვილად სწამთ უზენაესი ალლაჰის, მას უსიტყვოდ ემორჩილებიან, მაშინაც კი, თუ მისი ბრძანებები მათ ეკონომიკურ ინტერესებს ეწინააღმდეგება. უზნეოა საზოგადოება, სადაც ალლაჰის აკრძალვებს შეგნებულად არღვევენ.

„ბაყარა“ სურაში მევახშეობის შესახებ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„თუკი (ამას) არ იქმთ, მაშინ იცოდეთ, რომ ალლაჰსა და მის შუამავალს უცხადებთ ომს. ხოლო თუ მოინანიებთ, თქვენია ძირითადი კაპიტალი. არცა დაჩაგრავთ და არცა დაიჩაგრებით.“*** *(ბაყარა 2/279)*

ამ აიათში ნათქვამია, რომ მათ, რომლებიც მევახშეობას ნებადართულად მიიჩნევენ ალლაჰს და მის შუამავალს ომი გამოუცხადეს და ამ ომში ისინი პირ-





ველი სამიზნე არიან. ამასთან ერთად, ყოვლადმიმტევებელი ალლაჰი პატიებას ჰპირდება მათ, რომლებიც ამ ცოდვას განერიდნენ და გულწრფელად მოინანიეს.

მევახშეობა არის არაღვთისნიერი შემოსავალი, რომელიც ძირს უთხრის საზოგადოების საფუძვლებს და ამიტომ მისი ნებისმიერი ფორმა უზენაესი ალლაჰის მიერ აკრძალულია. ამ საკითხში ისევე, როგორც ალკოჰოლის მოხმარების აკრძალვაში არ არსებობს ცნებები „ცოტა“ და „ბევრი“. ისინი, რომლებიც მიიჩნევენ, რომ აიათები და ჰადისები მათ არ ეხებათ იმიტომ, რომ მცირე პროცენტს იღებენ, მხოლოდ საკუთარ თავს ატყუებენ.

## მევახშეობის აკრძალვის სიბრძნე

### *1. მევახშეობა არის ხაფანგი*

რადგანაც მევახშეობა არის სისტემა, რომელიც დაფუძნებულია ფულით ფულის მიღების პრინციპზე, ის გაჭირვებულ ადამიანებს ხაფანგში იტყუებს. ბანკები და კაპიტალის მფლობელები, რომლებიც ადამიანებს ფულს კრედიტით აძლევენ, ამით მათ გადასახადებისა და პროცენტების ჭაობში იტყუებენ, საიდანაც ისინი, დიდი ალბათობით, ამოსვლას ვერ შეძლებენ. ისინი, რომლებსაც კრედიტის პერსპექტივის მაცდუნებელი იდეა გაიტაცებს, სათაგურში მოხვედრილი თაგვების მსგავსად, პროცენტული გადასახადების უმოწყალო მარწუხებში აღმოჩნდებიან და შესაძლოა, ყველაფერი დაკარგონ. ბოლოსდაბოლოს ადამიანი დავალიანების დასაფარავად სახლსა და ყოველივე ძვირფას დაკარ-





გავს. ისლამის მიერ მევახშეობის აკრძალვის ერთ-ერთ სიბრძნეს წარმოადგენს, ადამიანების დაცვა ფარული ხაფანგებისგან, რომლებიც მათ ელოდება. ამიტომ ისლამში არსებობს პრინციპი „არ მიაყენო და არ მიიღო ზიანი“

### *2. მევახშეობა სოციალური პრობლემების წყაროა*

თუმცა გვეჩვენება, რომ მევახშეობა და მსგავსი სისტემები მხოლოდ ეკონომიკურ მდგომარეობასა და მატერიალურ კეთილდღეობაზე ახდენს ზეგავლენას, სინამდვილეში ისინი ძირს უთხრის საზოგადოების საძირკველს. ჩვეულებრივ, ასეთ საზოგადოებაში არსებობს სიხარბე, შური, დესპოტიზმი, რაც ადამიანებს მშვიდობასა და თანხმობაში ცხოვრების საშუალებას არ აძლევს. თითოეული ფიქრობს, თუ როგორ არ ამოვარდეს ამ რბოლიდან, ხოლო ამას ფსიქოლოგიური ხასიათის ბევრი პრობლემა მოაქვს. იმის გამო, რომ საზოგადოების დიდი ნაწილი გადასახადთა ჭაობში ჩაეფლო, დამამძიმებელი ვალებისა და სტრესებისგან გასათავისუფლებად ადამიანები ყურადღებას აღარ აქცევენ ფულის გამომუშავებასთან დაკავშირებულ მორალურ ასპექტებს და მიიჩნევენ, რომ ყველა საშუალება კარგია. მაშინ, როცა ისლამური საზოგადოების საფუძველს ძმობა, პატიოსნება და სამართლიანობა შეადგენს. საზოგადოება, რომელიც მოკლებულია ამ საფუძველს, განწირულია მატერიალური და სულიერი კრახისთვის, რომლის უკანაც მევახშეობა დგას.





### *3. მევახშეობა აფერხებს ადამიანური რესურსების გამოყენებასა და ინვესტირებას*

მევახშეობის მთავარი პრინციპი არის ფულის მიღება ფულით, ამიტომ ისეთ ცნებებზე როგორებიცაა, შრომა და პატიოსანი ხელფასი, ამაზე საუბარიც არ მიდის. მევახშეობა და მისგან წარმოქმნილი სისტემები სარგებლის მიღების საშუალებას ადამიანთა მხოლოდ შეზღუდულ წრეს აძლევს. საკრედიტო სისტემა გულისხმობს ყოველთვიური, ყოველკვირეული, ყოველდღიური და ყოველსაათობრივი პროცენტების გადახდასაც კი. ამგვარად საზოგადოებაში ჩნდებიან ორგვარი ადამიანები, კრედიტორები და მოვალეები. ეს უკანასკნელნი ყოველ გადაცილებულ გადასახადზე, კიდევ უფრო მეტს იხდიან. კრედიტორები (ბანკები და კაპიტალის მფლობელები), თავის მხრივ, ლამაზი სახელწოდებების გამოფენისა და მაცდუნებელი პერსპექტივის ქვეშ, მევახშეობის ხაფანგში ადამიანთა შესატყუებლად, სულ უფრო და უფრო ახალ გზებს ეძებენ. მევახშეობა, როგორც სისტემა, ხშირად ლამაზი შეფუთვით— ახალგაზრდული, სასოფლო-სამეურნეო, იპოთეკური და ა.შ.— მოგვეწოდება. რეკლამით მოტყუებული ადამიანები კრედიტს იღებენ, არსობრივად მევახშეობის ქსელში ებმებიან და იქიდან თავის დაღწევა აღარ შეუძლიათ. მიუხედავად იმისა, რომ ამ სისტემის წარმომადგენლები ამტკიცებენ, რომ ქვეყნის ეკონომიკური განვითარების ხელშემწყობნი არიან, სინამდვილეში მათი მთავარი მიზანია, ადამიანური შრომის ექსპლუატაციით, საკუთარი ჯიბეების ავსება. ისინი, რომ ქვეყნის ეკონომიკურ განვითარებაზე ნამდვილად ფიქრობდნენ, ფაბრიკებსა და ქარხნებს ააშენებდნენ, სხვადასხვა სოციალურ





პროექტებში ინვესტიციებს განახორციელებდნენ, ადამიანებს მუშაობისა და გამომუშავების საშუალებას მისცემდნენ, მაგრამ ისინი, მხოლოდ ადამიანების გაჭირვებული მდგომარეობით სარგებლობენ და მათ ხარჯზე თავიანთ შესაძლებლობებს აფართოებენ. მევახშეობის აკრძალვის ერთ-ერთი, ყველაზე მთავრი სიბრძნე მდგომარეობს იმაში, რომ კანონგარეშე დააყენოს ის ადამიანები, რომლებიც ამ საქმით არიან დაკავებულნი, ქვეყნის ეკონომიკას ქაღალდის ფულზე აშენებენ, ხელს უშლიან ინვესტიციებსა და სამუშაო ადგილების შექმნას, აჩვევენ იმაზე ფიქრს, რომ ფულის მიღება მუშაობის გარეშეც შეიძლება. ალლაჰის შუამავალი ამბობს: „ადამის შვილებს არასდროს მისცემიათ იმაზე უკეთესი სარჩო, ვიდრე ის, რომელიც პატიოსანი შრომით არის მოპოვებული. ალლაჰის შუამავალი დაუდიც სარჩოს საკუთარი შრომით გამოიმუშავებდა.“, ავლდებულებს რა ამით თავის უმმეთს მუშაობას, ხოლო ჰადისი „სარჩოს 9/10 ვაჭრობაშია“მორწმუნეებს ახალისებდა საქმეში სახსრების ჩადებას.

### *4. მევახშეობა საფრთხის ქვეშ აყენებს ქვეყნის დამოუკიდებლობას*

ქვეყნებმა, რომლებიც თავიანთი ეკონომიკის წამოწევას მევახშეობის ხარჯზე გეგმავდნენ, კრახი განიცადეს. მევახშეობიდან ან მისგან წარმოებული სისტემებისგან სარგებელს ერთი ადამიანი ან ადამიანთა მცირე ჯგუფი პოულობენ მაშინ, როდესაც სხვები მოვალეები ხდებიან. შემდგომში, თუ მოვალეებს დროულად გადახდის საშუალება არ აქვთ, ისინი კვლავ კრედიტს იღებენ და ჭაობში კიდევ უფრო





ეფლობიან. მსგავსი მდგომარეობა საზოგადოებაში ეკონომიკურ სტაბილურობას არღვევს. ამას, თავის მხრივ, იქამდე მივყავართ, რომ სახელმწიფო, რომელმაც თავისი პოლიტიკური და ეკონომიკური ძალა დაკარგა, ფულის სესხად აღებას ბანკებიდან იწყებს, რომლებიც თანდათან და არასაჯაროდ პოლიტიკურ ძალაუფლებას იღებენ. ქვეყანა, რომელიც მევახშეობის მარწუხებში მოხვდება, არის სუსტი სახელმწიფო იმიტომ, რომ ეკონომიკურად თავის კრედიტორებზეა დამოკიდებული. ისლამი პროცენტით ფულის აღებას უკრძალავს არა მარტო სახელმწიფოს, არამედ ჩვეულებრივ ადამიანს. ეს იმიტომ, რომ მსგავსი საკრედიტო ვალდებულებები აგებულია არასამართლებრივ საფუძველზე.

### *5. მევახშეობა გლობალური საფრთხეა*

მევახშეობა და მისგან წარმოქმნილი სისტემები დღითიდღე იზრდება, ძლიერდება და ადამიანებს იმონებს. ასეთი სისტემები მხოლოდ ზოგიერთ ქვეყნებში და საზოგადოებებში არ არის გავრცელებული. მევახშეობა გლობალური საფრთხეა. ისინი, რომლებიც სამყაროს გადაკეთებას ცდილობენ, პლანეტის ყველა ადამიანის ერთ სამყაროში გაერთიანებას გეგმავენ, ერთიანი, ენით, რწმენითა და ვალუტით. სწორედ ეს არის იმ სისტემის საფუძველი, რომელსაც გლობალიზმი „ეწოდება“. მისი მიზანი ადამიანებზე ტოტალური კონტროლია. ამის გაკეთების ყველაზე უბრალო და საიმედო მეთოდი არის ფულადი სახის სესხის მიცემა სუსტი ეკონომიკის მქონე ქვეყნებისთვის, რათა ისინი მევახშეობის ქსელში გააბან. ამის ყველაზე ნათელი მაგალითია საერთაშორისო სავალუტო




ფონდისა და მისი განშტოებების მოღვაწეობა მესამე სამყაროს ქვეყნებში. ამ დროს ისლამი კრძალავს დამონებას, იქნება ეს მატერიალური თუ სულიერი. სამართლიანობაზე უფლება ყველა ადამიანს თანაბარი ხარისხით აქვს.

ისლამი, ადამიანს პატიოსანი გზით სარჩოს მოპოვებისკენ უბიძგებს. ამიტომ, როგორც მოყვანილი აიათებიდან გამომდინარეობს, მევახშეობა აკრძალულია, ხოლო ვაჭრობა—ნებადართული. ვაჭრობიდან სარგებელს იღებს არა ერთი ადამიანი (ან ადამიანთა შეზღუდული რაოდენობა), არამედ თითოეული, ვინც ფული და ძალისხმევა ჩადო, თავისი წვლილისა და კაპიტალის ზრდის შესაბამისად. შემოსავალი თავისუფლად ნაწილდება პროექტში მონაწილეთა შორის მაშინ, როცა მევახშეობაში მთელ შემოსავალს მხოლოდ მევახშე იღებს და ბუნებრივია, რომ არავის უყოფს. ვაჭრობის წყალობით ინვესტიციები იზრდება, რის შედეგადაც წყდება ისეთი პრობლემები, როგორებიცაა უმუშევრობა და ბევრი სხვა.

არსებობს მევახშეობის თავიდან ასაცილებელი მეთოდები. მათი დაყოფა ორ კატეგორიად შეიძლება.

**ა) მეთოდები, რომლებიც უშუალოდ ადამიანთან არის დაკავშირებული.**

მოსახლეობის ინტელექტუალური დონის ამაღლება, ხალხისთვის იმ რელიგიური და ზნეობრივი საფუძვლების შეთვისება, რომლებიც მიგვიყვანს იქამდე, რომ ადამიანები კრედიტებისა და სესხების ნებისმიერი ფორმის მიმართ ინტერესს დაკარგავენ. ადამიანები, რომლებსაც აქვთ შესაბამისი განათლება და კულტურა იგებენ, რომ კრედიტები ეს არის გზა





მონობის თანამედროვე ფორმამდე და თავისთვის უკეთეს ალტერნატივას მოძებნიან.

**ბ) მეთოდები, რომლებიც სახელმწიფოს უკავშირდება.**

სახელმწიფოს ძირითადი პრეროგატივა უნდა იყოს სტაბილურობის მიღწევა მევახშეობის აკრძალვის მეშვეობით. ამიტომ სახელმწიფომ, გადასახადების აკრეფის გზით, მიღებული ფული უნდა ჩადოს ხალხის საჭიროებების მოსაგვარებლად მიმართულ პროგრამებში. ამას შესაძლოა, უპროცენტო კრედიტის ფორმა ჰქონდეს ისეთ დარგებში, როგორებიცაა სოფლის მეურნეობა, მეცხოველეობა და წარმოება, მით უფრო, რომ კაპიტალდაბანდება მაინც შემოსავლის სახით დაბრუნდება და მოგებული დარჩება ყველა.

## ისლამის დამოკიდებულება მრუშობის მიმართ

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა: „მე მოვედი, რათა სრულვჰყო შესანიშნავი ზნეობა“. საზოგადოების ზნეობრივი ფასეულობები უფრო ფასეული და მნიშვნელოვანია, ვიდრე ცალკეული პიროვნების ზნეობრივი თვისებები, ამავე დროს საზოგადოების მორალურ-ზნეობრივი საფუძვლების სიმყარე დამოკიდებულია იმ ადამიანთა მორალურ სახეზე, რომლებიც ამ საზოგადოებას შეადგენენ. ზნეობრივი დაცემის ერთ-ერთი გავრცელებული გამოვლინება, რომელიც საუკუნეებია, რაც საზოგადოების მორალურ-ზნეობრივ საძირკველს ანგრევს, არის მრუშობა (ზინა). ისლამის სამართალში მრუშობა არის სექსუალური კავშირი იმ





მამაკაცსა და ქალს შორის, რომლებიც აორწინებაში არ იმყოფებიან. მრუშობას განეკუთვნება ე.წ. „სამოქალაქო ქორწინება“ და სხვა არასაქორწინო ურთიერთობები. ისლამის მიხედვით, მხოლოდ დაქორწინებულ წყვილს შეუძლია ერთმანეთთან სექსუალურ ურთიერთობებში შესვლა.

უზენაესი ალლაჰი სურაში „ისრა“ ბრძანებს: ***„და არ მიუახლოვდეთ მრუშობას! უეჭველად, იგი ზნედაცემულობა და ცუდი გ ზაა.“.*** *(ისრა 17/32)*

მრუშობა განისაზღვრება, როგორც „საძაგლობა და საძაგელი გზა“. ყურადღება უნდა მივაქციოთ იმას, რომ აიათში ნაბრძანებია **„განერიდეთ მრუშობას“** და არა „არ იმრუშოთ“, ანუ უზენაესი ალლაჰი კრძალავს არა მარტო მრუშობას, არამედ ყველაფერს, რასაც მსგავს ცოდვასთან შეუძლია მიგვიყვანოს. ეს იმიტომ, რომ ისლამში არსებობს საერთო პრინციპი: სანამ რაიმე ცუდს აკრძალავს, ისლამი კეტავს ყველა გზას, რომელსაც ამ ცუდისკენ მივყავართ. ამიტომ საჭიროა მკაფიო პოზიციაზე დავდგეთ პორნოგრაფიულ ჟურნალებთან, საიტებთან, ფილმებთან მიმართებაში. აღნიშნული პროპაგანდა ადამიანებში სექსულეურ სურვილებს აღძრავს, მრუშობისა და გარყვნილებისკენ უბიძგებს. ამგვარად, ჩვენი ახალგაზრდობა სექსუალურ ფანტაზიებში ვარდება, ნაცვლად იმისა, რომ საკუთარი პოტენციალი სამშობლოსა და ხალხის კეთილდღეობას მოახმაროს.

სურა „ნურის“ 30 და 31-ე აიათებში უზენაესი ალლაჰი ავალდებულებს მუსლიმ მამაკაცებსა და ქალებს, რომ მათ თვალები აკრძალულს მოარიდონ. ერთ-ერთ ჰადისში ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობს: *„შეხედვა არის ისარი შეითნის ისართაგან“, აქედან ნა-*





*თელი ხდება, რომ შეხედვამ შესაძლოა, მრუშობამდე მიგვიყვანოს. სხვა ჰადისში ნათქვამია: „ნებისმიერი, ვისაც ალლაჰისა და განკითხვის დღის სწამს, ქალთან, რომელიც მისთვის მაჰრემი არ არის, მარტო ნუ დარჩება. ეს იმიტომ, რომ იქ მესამე ეშმაკი იქნება" (მუსლიმი, ჰაჯი 74; თირმიზი, რადა 16)*

ჰადისიდან გამომდინარეობს, რომ ერთმანეთისთვის უცხო, მამაკაცისა და ქალის განმარტოებამ, შესაძლოა მათ მრუშობისკენ უბიძგოს. შეგვიძლია ამას, თანამედროვე მსოფლიოში დავაკვირდეთ, როდესაც მამაკაცისა და ქალის საყოველთაო და უკონტროლო ურთიერთობა ხშირად უწესო და არაზნეობრივ ფორმებს იღებს. სურა „ნურის" 30-31-ე აიათებში უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„უთხარი მორწმუნე კაცებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი. ეს უფრო წმინდაა მათთვის. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც ისინი სჩადიან. და უთხარი მორწმუნე ქალებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი და არ გამოაჩინონ თავიანთი სამშვენისები, გარდა მოჩანს რაც მისგან; დაფარონ საბურველით გულმკერდი და არ დაანახონ თავიანთი სამშვენისები არავის, გარდა...".***

აკრძალულისგან თვალის დაცვის საკითხში უზენაესი ალლაჰი მამაკაცებსა და ქალებს ერთმანეთისგან არ ასხვავებს, ხოლო 31-ე აიათში ქალებს სხეულის დაფარვას უბრძანებს. ეს აიათები კიდევ უფრო აქტუალური ჩვენ საზოგადოებაში ხდება, სადაც არასაქორწინო სექსუალური ურთიერთობები ნორმა გახდა, სადაც ქალის სხეულს ექსპლუატაციას უწევს ჟურნალები, ტელევიზია, რეკლამა და ა.შ.





# მრუშობის აკრძალვის სიბრძნე

ყველაფერი, რაც უზენაესმა ალლაჰმა აკრძალა, მატერიალურად და სულიერადაც ადამიანისთვის მავნებელია. იმაზე დამოკიდებულებით, თუ რამდენად შეუპოვრად განერიდებიან ადამიანები აკრძალულს და დაემორჩილებიან ალლაჰის ბრძანებებს, იმდენად იქნებიან ისინი ბედნიერნი როგორც ამ ქვეყნად, ასევე მარადიულ ცხოვრებაში. მრუშობის აკრძალვას აქვს თავისი სიბრძნე:

**1. შთამომავლობის დაცვა:** მრუშობის შედეგად დედამიწაზე ასი ათასობით ბავშვი იბადება. თუმცა მათი დედები ცნობილნი არიან, მაგრამ მამების დადგენა ხშირად ძნელი ხდება. საქმის ასეთი ვითარება ფსიქოლოგიური პრობლემების მიზეზი ხდება და ძირს უთხრის საზოგადოების მორალურ-ზნეობრივ საფუძველს.

**2. არასაქორწინო სექსუალური ურთიერთობები ნეგატიურად აისახება ქორწინებების რაოდენობაზე:** საზოგადოებაში, სადაც გამეფებულია სექსუალური თავაშვებულობა, ადამიანები დაქორწინებას გაურბიან. იმიტომ, რომ მათი სექსუალური ურთიერთობების დაკმაყოფილება აკრძალული გზით ხდება. ასეთი მიდგომა ეწინააღმდეგება ჰადისს **„დაქორწინდით და გამრავლდით“**. ოჯახის შექმნა ადამიანის ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი და ღირსეული ვალდებულებაა. ოჯახის წყალობით ადამიანს, შეუძლია მორალურ და სულიერ კეთილდღეობას მიაღწიოს. ეს იმიტომ, რომ ოჯახი და ბავშვები მისთვის ბედნიერების წყარო და კეთილი საქმეების გაზრდის მიზეზი ხდება.





**3. მრუშობა ქალის უფლებებს საფრთხის ქვეშ აყენებს:** ის ძალები, რომლებიც ცდილობენ, რომ მრუშობა ცხოვრების ნორმად წარმოგვიდგინონ, სექსის პოპულარიზაციაში ძირითად ფსონს ქალებზე დებენ. სინამდვილეში კი მათ უფლებებს არღვევენ. „თანამედროვე ცხოვრების წესის" იდეის დანერგვით ისინი ქალებს ატყუებენ და თავიანთი მიზნებისთვის პრესაში და ტელევიზიაში მათ ექსპლუატაციას ეწევიან, ხოლო ფემინისტური ორგანიზაციები, რომლებიც ქალთა უფლებებზე გაჰყვირიან, მშვიდად უჭვრეტენ, თუ როგორ ხდება იმ ქალების გადაქცევა ყიდვა-გაყიდვას დაქვემდებარებულ საქონლად, რომელთა უფლებებსაც ისინი, თითქოს, იცავენ. ამ დროს ისლამმა ქალი აამაღლა იმ დონემდე, რომელიც ალლაჰის შუამავლის სიტყვებითაა განსაზღვრული: „სამოთხე დედების ფეხქვეშაა"

**4. სექსუალური თავაშვებულობა ვენერიული დაავადებების მიზეზი და წყაროა:** შიდსის ვირუსი, რომელიც აგერ უკვე რამდენიმე ათეული წელია შიშსა და საშინელებას თესავს და ჯერ კიდევ განუკურნებელია, 20 მილიონზე მეტი ადამიანის სიკვდილის მიზეზი გახდა. სტატისტიკის მიხედვით, ამ ვირუსით კიდევ 40 მილიონი ადამიანია დაინფიცირებული და სიკვდილს ელოდება. 15 მილიარდმა დოლარმა, რომელიც შიდსთან საბრძოლველად ევროპის რეკონსტრუქციისა და განვითარების ბანკმა გამოყო, სიტუაცია უკეთესობისკენ ჯერ-ჯერობით ვერ შეცვალა. ამ ვირუსით დაინფიცირებულთა რიცხვი სწრაფად იზრდება, არა მარტო აფრიკაში, არამედ აღმოსავლეთ ევროპაში, რუსეთში და შუა აზიის ქვეყნებში. გამოკვლევებმა აჩვენა, რომ ამ ვირუსის გავრცელების მთავარი მი-





ზეზია პროსტიტუცია და სექსუალური თავაშვებულობა. ის, რომ შიდსი განსაკუთრებით ახალგაზრდებში ვრცელდება, საშუალებას გვაძლევს გავიგოთ, თუ რატომ მიმართავს ისლამი სწორედ ახალგაზრდა ადამიანებს ოჯახის შექმნისკენ. შიდსი არ არის ერთადერთი დაავადება, რომელიც სქესობრივი გზით გადაეცემა. სიფილისი, გონორეა და ა.შ. ასევე სწრაფად ვრცელდება იქ, სადაც სექსუალური თავაშვებულობა მეფობს. ამის შესახებ ალლაჰის შუამავალი ﷺ ბრძანებს: „თუ საზოგადოებაში მრუშობა საყოველთაო გახდება და ჩადენილი იქნება ღიად, მაშინ ასეთ საზოგადოებაში გადამდები და აქამდე უცნობი დაავადებები გავრცელდება". ეს ჰადისი, თითქოს, საუკუნეების წინ მსოფლიოსთვის გაკეთებული გაფრთხილებაა.

**დასკვნა.**

1. მრუშობა ისლამში კატეგორიულად აკრძალულია.

2. სექსუალური თავაშვებულობა ძირს უთხრის საზოგადოების მორალურ-ზნეობრივ საფუძვლებს.

3. გარყვნილება არის იმ სქესობირივი დაავადებების წყარო, რომელთაგანაც ზოგიერთი განუკურნებელია.

4. არასაქორწინო კავშირები ბღალავს ქალების უფლებებს.

5. სექსუალური სწრაფვა ადამიანის ბუნების ნაწილია და ისლამი ადამიანის ნატურის ამ მხარეს არ აუქმებს.

6. ისლამი მიუთითებს მრუშობისგან დამცავ მეთოდებზე.





დაიცავი მზერა ყოველივე იმისგან, რაც პროვოცირებას უკეთებს მრუშობას.

მამაკაცები და ქალები, რომლებიც ერთმანეთის ახლო ნათესავები არ არიან, დახურულ ადგილებში ერთმანეთთან მარტონი არ უნდა დარჩნენ.

## დაქორწინება და ოჯახის შექმნა

სექსუალურ ინდუსტრიაში ექსპლუატაციისგან ქალების დაცვა.

პორნოგრაფიის მიუღებლობის მხრივ მყარი პოზიციის დაკავება.

ადამიანების აღზრდა **„იჰსანის“** სულისკვეთებით (ანუ იმის გაცნობიერებით, რომ ალლაჰი ყოველთვის გხედავს)

ისლამი, რომელიც კრძალავს მრუშობას, აწესებს სასჯელს იმ მრუში მამაკაცებისა და ქალებისთვის, რომლებმაც ამ აკრძალვას გადააბიჯეს.

უნდა აღინიშნოს, რომ სხვა ზეციურ რელიგიებშიც მრუშობა კვალიფიცირდება, როგორც ცოდვა და ისჯება. აი, რას ამბობს ამ თემაზე ტალმუდი: „თუ რაბინის ქალიშვილს გარყვნილებაზე წაასწრებენ, ის უნდა დაწვან, ხოლო მისი ხელშემწყობი მამაკაცი უნდა დაახრჩონ“. იუდაიზმში, იმ ადამიანთა მრუშობა, რომლებიც დაქორწინებულნი არიან ასევე, სიკვდილით ისჯება: „თუ ცოლიან კაცს სხვა კაცის ცოლთან წაასწრებენ, ორივეს სასჯელი სიკვდილია“

მრუშობა არც ქრისტიანობაშია მოწონებული. ერთხელ, ისა შუამავალს გზააბნეული ქალი მიუყვანეს





და ღვთიური კანონის მიხედვით მისი დასჯა მოითხოვეს. მან ეს ქალი შემდეგი სიტყვებით გაუშვა: „წადი და ეს მეტად აღარ გააკეთო“. მაგრამ ეს არ ნიშნავს, რომ ქრისტიანობაში მრუშობა დაშვებულია. საქმე იმაშია, რომ იმ ადამიანებს, რომლებმაც ისასთან ქალი მიიყვანეს, მისი ხაფანგში შეტყუება უნდოდათ. ისა შუამავალს, რომ ქალის დასჯა ებრძანებინა, ისინი იტყოდნენ: „შეხედეთ, ეს ადამიანი, სასტიკია თქვენთან“. გარდა ამისა, იმ დროინდელ რომის იმპერიაში მრუშობა სიკვდილით არ ისჯებოდა და ისა შუამავალს რომ ამ ქალის სიკვდილით დასჯა ებრძანებინა, მაშინ საქმე ექნებოდა რომის სამართლებრივ სისტემასთან. ამიტომ ისა შუამავალმა თქვა: „კარგით ამ ქალს ქვებით ჩავქოლავთ, მაგრამ ქვა პირველმა იმან ესროლოს, ვინც უცოდველია“. რაბინები გაიფანტნენ და ამ გაქცევით დაამტკიცეს, რომ ისინი არანაკლებ ცოდვილები იყვნენ.

მრუშობა ცუდ და გასაკიცხ საქმედ მიიჩნევა ზოგიერთ არაზეციურ რელიგიებშიც. ამ რელიგიებში ეს დანაშაული იკიცხება ან ისჯება. ინდოეთის რელიგია მანუშის დასჯის სისტემა ამის ერთ-ერთი მაგალითია.

როგორც უკვე ითქვა ისლამი მრუშობას ერთ-ერთ მომაკვდინებელ ცოდვად მიიჩნევს, ამიტომ მამაკაცები და ქალები უზენაესი ალლაჰის მიერ დაწესებულ, დამსახურებულ სასჯელს იღებენ.

### *სასჯელი მრუშობისთვის*

კანონების გამოცემასა და მათ შესრულებაში ისლამი თანმიმდევრობის პრინციპს იცავს. ისლამში სასჯელი უკანასკნელი საშუალება და უკიდურესი





ზომაა. ეს იმიტომ, რომ ისლამმა კერძოდ, მრუშობის საკითხში ზოგიერთი გამაფრთხილებელი ზომები მიიღო და ამისკენ გზა დაკეტა. ამ ზომებიდან ყველაზე მნიშვნელოვანია დაქორწინება და მორალურ-ეთიკურ ნორმებზე მიყოლა. ისინი, რომლებიც ამ ზომებს უგულებელყოფენ, გადადიან რა დაშვებულის საზღვრებს, საზოგადოების მორალურ-ეთიკურ საძირკველს აყენებენ დარტყმას, მათ აიათებში მითითებული სასჯელი ელოდებათ. ისლამში სასჯელი მრუშობისთვის ყურანის ზეგარდმოვლინების მთელი დროის განმავლობაში იცვლებოდა.

### *წინანდელი და მომდევნო სასჯელი მრუშობისთვის*

ისლამის პირველ წლებში, სასჯელი მრუშობისთვის ნაკლებად მკაცრი იყო, ვიდრე უფრო გვიანდელ პერიოდში იმიტომ, რომ არაბულ სამყაროში ისლამის ყველა პრინციპი ჯერ კიდევ არ იყო მიღებული და ცხოვრებაში განხორციელებული. ისლამის ადრეულ პერიოდში მრუშობისთვის სასჯელის პრაქტიკა, ჩვენ შეგვიძლია გავიგოთ სურა **„ან-ნისადან“**. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„და რომელთაც იმრუშონ თქვენი ქალებიდან, მოწმენი წარადგინეთ თქვენგან ოთხი მათ წინაშე და თუ ისინი დაამოწმებენ, ჩაკეტეთ ცოლები სახლში, სანამ სიკვდილი არ წაიყვანს მათ ან სანამ ალლაჰი სხვა გ ზას არ დაადგენს!“*** *(ნისა 4/15)*

აიათიდან ვიგებთ, რომ თუ ქალები დადანაშაულებულნი იქნებიან მრუშობაში და დანაშაულს ოთხი მოწმე დადაასტურებს, მათი სასჯელი სახლში ჩაკეტვა იქნება იმ მომენტიდან, როდესაც დანაშაული გამოვლინდება და დამტკიცდება.





სურაში „ნისა“ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„და თქვენგან ის ორი, ვინც ამას (მრუშობას) ჩაიდენს, დასაჯეთ. თუ მოინანიებენ და გამოასწორებენ (თავიანთ საქმეს), თავი დაანებეთ. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია (ვინც მოინანიებს), მწყალობელია.“*** *(ნისა 4/16)*

ამავე აიათში საუბარია იმაზე, რომ მრუშობაში დამნაშავე მამაკაცი და ქალი ფიზიკურად უნდა დაისაჯონ. მაგრამ, თუ მოინანიებენ და სწორ გზაზე დადგებიან, ისინი აღარ უნდა დაისაჯონ. როგორც ვხედავთ, აქ ჯერ კიდევ, არ არის მკაცრი სასჯელი მრუშობისთვის. იმის შემდეგ, როდესაც კანონებმა ადამიანთა გონებასა და გულებში თავისი ადგილი დაიკავა და ცხოვრებაში განხორციელდა, ჩვენ ვხედავთ, რომ სასჯელი უფრო მკაცრი გახდა. სურაში „ნური“ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„მეძავი ქალი და მეძავი კაცი - თითოეული გაროზგეთ ასჯერ, არ შეიბრალოთ ისინი ალლაჰის რჯულისათვის, თუ გწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი! მათი დასჯის მოწმე იყოს მორწმუნეთა ერთი ჯგუფი.“*** *(ნური 24/2)*

ამ აიათში ახლა უკვე ნათქვამია, რომ მრუშობისთვის განსაზღვრულია როზგით ასი დარტყმა.





# სარჩევი


ავტორისგან ........ 4
ტანსაცმელი ისლამში ........ 6
მამაკაცის ტანსაცმელი ........ 8
ეთიკური ნორმები ქალის ტანსაცმელში - (თესეთთური).. 9
როგორ უნდა დაიფაროს სხეული ქალმა ........ 12
ალკოჰოლის აკრძალვის იდუმალი აზრი ........ 21
აზარტული თამაშების აკრძალვის სიბრძნე ........ 29
აკრძალული და ნებადართული საკვები ისლამში ........ 31
აკრძალული საკვები ........ 33
ნებადართული საკვები ........ 43
ადამიანის მოკვლა და მკვლელის დასჯა ისლამში ........ 45
მკვლელობა წინასწარ განზრახვის გარეშე ........ 47
ისლამი და ოჯახის ინსტიტუტი ........ 59
რისი გაკეთება არის საჭირო ქორწინებამდე ........ 61
ქორწინების იდუმალი აზრი და მისი სარგებლიანობა ........ 66
რა მოაქვს ქორწინებას ........ 67
ქორწინება ისლამში ........ 74
ფაქტორები, რომლებიც ეწინაალმდეგება ქორწინებას ........ 75
დროებითი ფაქტორები, რომლებიც
ხელს უშლის ქორწინებას ........ 79
ქორწილი ........ 89






მიჰრი ........................................................................................ 100
გამოსასყიდი საცოლისთვის.................................................. 108
მატერიალური უზრუნველყოფა (ნაფაყა)........................... 113
ცოლის მოვალეობების შესახებ ............................................ 120
გაყრა ისლამში (ტალაყი) ........................................................ 127
სუნნეთის შესაბამისი და მისი საწინააღმდეგო გაყრა .....135
რატომ ეკუთვნის განქორწინების უფლება მამაკაცს ..... 138
განქორწინების მიზეზები........................................................ 143
მრავალცოლიანობა ისლამში................................................. 147
ისლამში მრავალცოლიანობის
ნებადართულობის სიბრძნე.................................................... 150
სახელმწიფოს როლი მრავალცოლიანობის საკითხში..... 153
ისლამში ოჯახის დაგეგმვა....................................................... 161
ევროპაში შობადობის კონტროლის
გავრცელების მიზეზები........................................................... 164
ისლამის მიდგომა შობადობის კონტროლის
საკითხის მიმართ ...................................................................... 168
ისლამის მიერ აკრძალული შემოსავლები........................... 175
ისლამის დამოკიდებულება მევახშეობის მიმართ ............ 176
მევახშეობის აკრძალვის სიბრძნე ......................................... 182
ისლამის დამოკიდებულება მრუშობის მიმართ ..................188
მრუშობის აკრძალვის სიბრძნე .............................................. 191
დაქორწინება და ოჯახის შექმნა............................................ 194



